**თარგმნა:**
ნინო ჩოგაძემ

**რედაქტორი:**
ბადრი შანთაძე

**კორექტორი:**
ადამ შანთაძე

**დიზაინი:**
თორნიკე ართმელაძე

**თარგმნილია:**
GÖZÜMÜN NURU NAMAZ

მუსლიმანთა სასულიერო-სამუფთო ფონდი
„ბარაქა“

**მისამართი:** ქ. ბათუმი, ქუთაისის ქუჩა №33
**ტელ & ფაქსი:** (822) 7 69 04
**ელ. ფოსტა:** geobaraka@yahoo. com

**დაიბეჭდა:** შპს „ირიდაში“
**მისამართი:** ქ. ფოთი, წმინდა ნინოს №4
**ტელ & ფაქსი:**
**ელ. ფოსტა:** irida@iridaprint. ge

ISBN 978 - 9941 - 0 - 2278 - 4

# წინასიტყვაობა

ყველაზე მაღალ საფეხურზე მდგომ, ყველაზე პრივილიგირებულ არსებებად ადამიანთა მოდგმის შემქმნელ, უამრავი სიკეთით შემამკობელ, საკუთარი არსებობის ჩვენთვის შემმეცნებელ, ჩვენი გულების რწმენის შუქით გამნათებელ უდიდეს ალლაჰს ქება-დიდება!

ორი სამყაროს მზეს, წმინდა მუჰამმედ შუამავალს, მის ოჯახსა და თანამიმდევრებს – უთვალავი სალათი და სალამი!

რწმენის საგანძური უმნიშვნელოვანესი და აუცილებელია ყოველი ადამიანისთვის, თუმცა, მხოლოდ ეს არ არის საკმარისი. მუდმივად საჭიროა ღვთისმსახურებით რწმენის განმტკიცება. ვინაიდან, ღვთისმსახურების გარეშე რწმენა ღიად დარჩენილ ანთებულ ლამპარს ჰგავს, რომელსაც მცირედ მონაბერი ნიავიც კი იოლად ჩააქრობს.

რწმენის შემდეგ, ალლაჰის მიერ ადამიანებისთვის ნაბრძანები ყველაზე ძვირფასი ღვთისმსახურება ნამაზია. იგი უმთავარესია ფარძად დაწესებულ ღვთისმსახურებებში და აუცილებელია, რომ ის ყველა მუსლიმანმა ილოცოს.

ღვთისმსახურება იმისთვის არსებობს, რომ ადამიანმა ალლაჰის სამსჯავროზე პირნათელი წარდგომა შეძლოს. მარადიული ბედნიერების მოპოვება, სწორად შესრულებული ნამაზითაა

შესაძლებელი. ნამაზი რწმენის დედაბოძი და ყველაზე მნიშვნელოვანი ღვთისმსახურებაა, იგი ისლამის საფუძველი, რწმენის სიმბოლო და მუსლიმანობის ნიშანია.

ნამაზი არის ის ღვთისმსახურება, რომელიც უზენაეს ღმერთთან ალაპარაკებს ადამიანს.

ნამაზი მადლია, ის უზენაესმა ღმერთმა მხოლოდ მუსლიმანებს უწყალობა. ნამაზი მორწმუნე ადამიანის სულის საზრდო, დარდის მკურნალია, მხნეობის, სიმტკიცისა და სიხარულის მომგვრელია.

ნამაზი მორწმუნის ცად ამაღლებაა. ის სულიერად წმენდს და ღმერთთან აახლოებს ადამიანს.

ადამიანის ღვაწლი ალლაჰისადმი ერთგულებაში, სწორედ ნამაზის ლოცვის შესაბამისად განისაზღვრება.

ნამაზი – ადამიანის თვალის ჩინი, გულის სიხარული და სიმშვიდეა.

ნამაზი თვით წმინდა შუამავალისთვის ყველაზე საყვარელი ღვთისმსახურებაა. ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:

„ამქვეყნად სამი რამ მახარებს: ღვთისმოსავი ქალი, სასიამოვნო სურნელი და ჩემი თვალის ჩინი – ნამაზი.“ (აჰმედ იბნ ჰანბელი, 3, 128)

წმინდა შუამავლის მიერ ნამაზის შესახებ ნაბრძანები „ჩემი თვალის ჩინი“ – ამ ღვთისმსახურე-

ბის სიწმინდეზე, მნიშვნელობასა და სიდიადეზე მიუთითებს.

სწორედ ამ მიზეზით, ჩვენ მიერ საგულდაგულოდ მომზადებულ წიგნს „ჩემი თვალის ჩინი – ნამაზი“ ვუწოდეთ. უზენაეს ღმერთს ვევედრებით, ჩვენი ნალოცი ნამაზით გვიწყალობოს მისთვის საკადრისი მსახურება, განკითხვის დღეს კი – სულები გაგვინათოს.

წიგნი ორი ნაწილისაგან შედგება. პირველი ნაწილი სისუფთავეზე (აბდესი, ღუსლი და თეიმუმი) მოგითხრობთ. მეორე ნაწილში კი ვრცლად არის საუბარი ნამაზის შესახებ.

უზენაეს ღმერთს ვევედრები, რომ ეს წიგნი, ჩვენთვის სასიკეთო და მადლის მომპოვებელი, ხოლო თქვენთვის – სასარგებლო და სამაგალითო გამოდგეს.

ოსმან ერსანი, 1 ზილყადე 1421

# სისუფთავე ისლამში

კაცობრიობის, ცივილიზაციისა და ისლამის საფუძველი სისუფთავეა. თუ სისუფთავე არ არის, ღვთისმსახურება ვერ შესრულდება. ამ მიზეზით ისლამის რწმენა სისუფთავეს დიდ მნიშვნელობას ანიჭებს, იგი სისუფთავეზეა დაფუძნებული. მუსლიმანი სუფთა ადამიანს ნიშნავს. სუფთა ადამიანი ღმერთსაც უყვარს და ხალხსაც. ყურანში შექებული არიან ისინი, ვინც სისუფთავეს ყურადღებას აქცევენ:

**„უეჭველია, ალლაჰს მომნანიებელნი და გასუფთავებულნი უყვარს.“** (სურა ბაყარა, აიათი 222)

გულისა და შინაგანი სისუფთავე გარეგნულ სისუფთავეზე უფრო მნიშვნელოვანია. ადამიანი, რომელიც გარეგნულად მორთულ-მოკაზმულია, მაგრამ შინაგანი სამყარო „დაბინძურებული“ აქვს, სრულყოფილ რწმენას ვერ მიაღწევს. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს, რომ ხსნამოპოვებულთა უპირველესი თვისება სისუფთავეა.

**„უეჭველია, ვინც კარგად განიწმინდება, ღმერთის სახელს მოიხსენიებს და ნამაზს ილოცავს, მოიპოვებს მას, რასაც იმედოვნებს.“** (სურა ალა, აიათები 14, 15)

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„სისუფთავე რწმენის ნახევარია.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 1)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია: *„ნამაზის გასაღები სისუფთავეა.“* (თირმიზი, თაჰარეთი, 3)

ეს ჰადისები გადმოგვცემს, რომ რელიგური ცხოვრება მხოლოდ სისუფთავეზე მნიშვნელობის მინიჭებითაა შესაძლებელი.

მატერიალური და სულიერი ყველა ქმედების მოწონება სისუფთავეზეა დამოკიდებული. ჰადისში ნაბრძანებია:

*„თუ სისუფთავე არ არის დაცული, ნამაზი მიღებული არ იქნება.“* (თირმიზი, თაჰარეთი, 1)

ხვავ-ბარაქის მომატებაც სისუფთავეზეა დამოკიდებული. სიღარიბეზე მომჩივარ ერთ თანამიმდევარს წმინდა შუამავალმა უთხრა:

*„სისუფთავეს მოუმატე, რომ საზრდო მოგემატოს.“*

ისლამის სწავლულები სისუფთავეს ოთხ ნაწილად ყოფენ:

**პირველი:** სხეულის, ტანსაცმლისა და ნამაზის სალოცავი ადგილის ჭუჭყისგან გასუფთავება.

**მეორე:** ჭორაობის, ტყუილის, ღალატის, აკრძალულის, ჰარამზე შეხედვისა და სხვა ამგვარი ცოდვების დაგმობით სხეულის გაწმენდა.

**მესამე:** შურის, სიამაყის, თვალთმაქცობის,

ბოროტებისა და მტრობის მსგავსი სულიერი ავადმყოფობებისგან გასუფთავება.

**მეოთხე:** გულში მხოლოდ უზენაესი ალლაჰის სიყვარულის დატოვება. ეს სისუფთავის ბოლო საფეხურია, რომელიც მხოლოდ შუამავლებისა და წმინდანებისთვისაა დამახასიათბელი. ალლაჰთან ერთად გულში მისი საწინააღმდეგო რაიმეს ქონა დაუშვებელია, რადგან უდიდეს ღმერთს ადამიან-ისთვის ორი გული არ უბოძებია. ამ ჭუჭყისგან გასუფთავება რწმენის ნახევარია. აი, ამგვარად მატერიალურად და სულიერად გასუფთავებული მორწმუნის ღმერთის წინაშე წარდგომა, მის მიერ შესრულებული ნამაზი, რა თქმა უნდა, მისი ცად ამაღლებაა და მას ყოველგვარ ბოროტებას ჩამოა-შორებს.

## ა) ისთინჯა და ისთიბრა

„ისთინჯა“ ლექსიკური მნიშვნელობით ჭუჭყის-გან გასუფთავებას ნიშნავს. როგორც რელიგიური ტერმინი, „ისთინჯა“ ტუალეტის შემდეგ სისუფ-თავეს ეწოდება. მოშარდვის შემდეგ სისუფთავეს კი „ისთიბრა“ ეწოდება. „ისთიბრა“ სიარულის, ხველების ან მარცხენა მხარეს დაწოლის ან კიდევ ფეხების მოძრაობის ფორმით სრულდება.

„ისთინჯას“ შემდეგ, ფეხზე წამოდგომამდე,

სუფთა ნაჭრით ან ტუალეტის ქაღალდით კრგად უნდა შევიმშრალოთ. ვინც „ისთიბრის“ პროცესში სიძნელეს აწყდება, ბამბა უნდა გამოიყენოს. ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„შარდს მოერიდეთ, რადგან საფლავის ყველა სატანჯველი მის გამოა.“* (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 26)

ამიტომ ადამიანმა მოშარდვის დროს დიდი ყურადღება უნდა გამოიჩინოს, რომ შარდის წვეთი არ მიეშხეფოს.

მამაკაცებისთვის „ისთიბრა“ ფარძია, ქალებისთვის კი საჭირო არ არის. მათ მცირედი დაყოვნების. შემდეგ აბდესის აღება შეუძლიათ.

მოშარდვის შემდეგ, სანამ შარდის მილი მთლიანად არ დაიცლება, აბდესი არ უნდა ავიღოთ. შარდის ბოლო წვეთების გამოცლამდე აღებული აბდესი, ერთი წვეთიც რომ გამოვიდეს, მოიშლება. ამ ფორმით შესრულებული ღვთისმსახურებები, განსაკუთრებით ნამაზი მიღებული არ იქნება. აბდესის აუღებლად შესრულებული ღვთისმსახურება მიუღებელია. იმის გამო, რომ ნამაზისთვის აბდესი აუცილებელი პირობაა, მოშლილი აბდესით ნალოცი ნამაზი არ ჩაითვლება.

წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს უბრძანებდა, ამგვარი სისუფთავისთვის დიდი ყურა-

დღება მიექციათ, წინააღმდეგ შემთხვევაში საფლავში სატანჯველი გარდაუალი იქნებოდა. იბნ აბბასი გადმოგვცემს: „ალლაჰის შუამავალმა ორ საფლავთან გაიარა და ასე ბრძანა:

*„ორივეში იტანჯებიან, თანაც დიდი ცოდვის გამო არა. ერთი „ისთიბრას“ არ აკეთებდა, არ აქცევდა ყურადღებას შარდისგან კარგად გასუფთავებული იყო თუ არა, მეორეს კი ცუდი სუნი ასდიოდა.“*

შემდეგ ნედლი ორი ხურმის ტანი მოატანინა, ერთი ერთ საფლავთან დაარჭო, მეორე – მეორე საფლავთან და ბრძანა:

*„ამ ხურმის ტანების გახმობამდე ღმერთით მათი სატანჯველი შემსუბუქდება.“* (ბუჰარი, ვუდუ, 55)

ვისაც ნამაზის მორჩილად შესრულება სურთ, „ისთიბრას“ ძალიან დიდი ყურადღება უნდა მიაქციოს.

## ბ) ტუალეტის წესები

წმინდა შუამავალი ტუალეტის წესების საკითხში თავის მიმდევრებს განმარტებებს აძლევდა. კერპთაყვანისმცემლებმა სელმან ფარისს ჰკითხეს:

„წმინდა შუამავალმა თქვენ ყველაფერი, მათ

შორის, ტუალეტის წესებიც კი გასწავლათ, არა?“

სელმანმა უპასუხა:

„დიახ, მასწავლა.“

ვთვლი, რომ ამ წესების მოკლედ გადმოცემა სასარგებლო იქნება.

საპირფარეშოში შესვლისას კარებში ხმადაბლა უნდა ჩაიკითხო შემდეგი ვედრება:

بِسْمِ اللَّهِ اَللَّهُمَّ اِنِّي اَعُوذُ بِكَ مِنَ الْخُبْثِ وَالْخَبَائِثِ

(დიდო ალლაჰო! დამიცავი სიბინძურისა და ჭუჭყისგან).

წმინდა ალი ალლაჰის შუამავლის შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემს:

*„ჯინებისა და ადამიანის სასირცხო ადგილებს შორის ფარდა, საპირფარეშოში შესვლის წინ* ***„ბისმილლაჰ“*** *თქმაა.“* (იბნ მაჯე, 297)

ზეიდ იბნ ერქამის გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„საპირფარეშო ის ადგილია, სადაც ჯინები და ეშმაკები მომზადებული არიან. ამის გამო, როცა თქვენგან ვინმეს საპირფარეშოში შესვლა მოუნდება, უნდა თქვას:*

بِسْمِ اللّٰهِ اَللّٰهُمَّ اِنِّي اَعُوذُ بِكَ مِنَ الْخُبْثِ وَالْخَبَائِثِ

ამ გადმოცემის მიხედვით, მამრ ეშმაკებს ჰუბსები ანუ ბინძურები, მდედრებს კი ჰაბაისები ანუ ჭუჭყები ეწოდებათ. ამის მიხედვით ზემოთ მოცემული ვედრების მნიშვნელობა ასეთია:

*„ჩემო ალლაჰო!* მდედრი და მამრი ეშმაკების სიავისგან შენ დამიცავი.“ (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 9)

იმის გამო, რომ საპირფარეშოები ის ადგილებია, სადაც ალლაჰის აშკარად მოხსენიება არ შეიძლება, ეშმაკები იქ ბევრ საქმეებს აკეთებენ და ადამიანს უფრო მეტად ესხმიან თავს. ამიტომაც საპირფარეშოში შესვლისას ეშმაკის ბოროტებისგან ალლაჰს უნდა შევეფაროთ.

ადამიანი საპირფარეშოში როცა შედის და სასირცხო ადგილებს აჩენს, ჯინები და ეშმაკები მას ხედავენ. შეიძლება ისეც მოხდეს, რომ ადამიანს მათგან ზიანი მიადგეს. მაგრამ საპირფარეშოში შესვლისას კარებში ფარულად **„ბისმილლაჰ“**-ს თუ წარმოვთქვამთ, უდიდეს ალლაჰს შევეფარებით, ალლაჰი მათ და ჩვენს შორის ფარდას ჩამოაფარებს. ალლაჰის სახელის წყალობით ის არსებები ჩვენს სასირცხო ადგილებს ველარ დაინახავენ და ვერავითარ ზიანს ველარ მოგვაყენებენ.

საპირფარეშოში თავდახურული უნდა შევიდეთ.

თავმოხდილი შესვლა მექრუჰია. წმინდა შუამავალი საპირფარეშოში შესვლისას ფეხსაცმელს იცვამდა და თავზე იხურავდა.

ტუალეტში შესვლისას წინდები უნდა გავიხადოთ, კაბის კალთები ან შარვლის ტოტები უნდა ამოვიკეცოთ, ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ სიბინძურე არ მოგვეშხეფოს. მარცხენა ფეხით უნდა შევიდეთ და მარჯვენათი გამოვიდეთ.

წმინდა შუამავალი საპირფარეშოში ფეხზე მდგარი მოშარდვას კრძალავდა, ის რელიგიით მექრუჰია. თუმცა საპატიო მიზეზის არსებობის შემთხვევაში ნებადართულია. რელიგიურ წიგნებში სწერია, რომ ფეხზე მდგარი მოშარდვა სიღარიბის მიზეზად შეიძლება იქცეს. *(ბურჰანუდდინ ეზ ზერნუჯი, თალიმათულ მუთეალლიმი, გვ. 155)*

ჩამჯდარი მოშარდვა, თუნდ სისუფთავის და თუნდ ჯანმრთელობის თვალსაზრისით უფრო შესაფერისია. ჩამჯდარი მოშარდვის მედიცინური სარგებელი შემდეგია:

„ჩაჯდომისას მუცლის კუნთები იკუმშება და მუხლები მუცელს პრესს უკეთებს. აქედან გამომდინარე, შარდის ბუშტიც წნეხის ქვეშაა, მთლიანად იცლება და მასში შარდი აღარ რჩება. ეს კი, შარდსადენ მილებსა და შარდის ბუშტში ქვების წარმოშობას უშლის ხელს და პროსტატას დაავადების რისკს ამცირებს.

ფეხზე დამდგარი მოშარდვისას შარდის ბუშტ-

ში რაღაც რაოდენობით შარდი მაინც რჩება, რაც ანთებისა და ქვების წარმოქმნის მსგავსი ბევრი დაავადების მიზეზი ხდება. ეს მდგომარეობა განსაკუთრებით მოხუცებში ვლინდება. მისი თავიდან აცილების რეცეპტი ჯერ კიდევ თოთხმეტი საუკუნის წინ წარმოგვიდგინა ალლაჰის შუამავალმა.“ *(ალი ჰათაი, ისთიბრას მეთოდი, გვ. 19)*

წყაროებთან, გზად და საჩრდილობლებში აბდესის მოშლა შესაფერისი საქციელი არ არის, რადგანაც ამით შეიძლება სხვები შევაწუხოთ. მუაზ იბნ ჯებელის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„სამ რამეს, რაც დაწყევლის მიზეზი შეიძლება გახდეს, ერიდეთ: წყაროებთან, გზებზე და საჩრდილობელ ადგილებში აბდესის მოშლას.“* (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 21) მოშარდვას აბანოშიც უნდა ვერიდოთ. წმინდა შუამავლი ბრძანებს:

*„არც ერთმა თქვენგანმა იმ ადგილას, სადაც უნდა იბანაოს, (მცირე) აბდესი არ მოშალოს და იქ ბანაობას არ შეუდგეს! რადგანც მოუსვენრობა უმეტესად აქედან მოდის.“* (თირმიზი, თაჰარეთი, 17)

მცირე ან დიდი აბდესის შეწუხების დროს ნამაზის სალოცავად არ უნდა დავდგეთ. ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„როცა საჭმელი მზადაა, ან კიდევ საპირფარეშოში გასვლა გვაწუხებს, ნამაზი არ ილოცვება.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 67)

აბდესის მოშლისას სახით ან ზურგით ყიბლისკენ არ უნდა დავდგეთ. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„საპირფარეშოში მცირე ან დიდი აბდესის მოშლისას პირისახე ან ზურგი ყიბლესკენ არ იქციოთ, აღმოსავლეთისკენ ან დასავლეთისკენ მიტრიალდით.“* (თირმიზი. თაჰარეთი, 6)

ამის გამო მშენებლობისას საპირფარეშოს ამ თავისებურებას ყურადღება უნდა მივაქციოთ, ამავე დროს ტუალეტისთვის ყველაზე განაპირა კუთხეები უნდა ავირჩიოთ. სუნმა არავინ არ უნდა შეაწუხოს!

საპირფარეშოში არ უნდა ვილაპარაკოთ და არ უნდა გადავაფურთხოთ, თაჰარეთი (განბანვა) მარცხენა ხელით უნდა ჩავატაროთ და იქაურობა სუფთად უნდა დავტოვოთ.

ენეს იბნ მალიქის გადმოცემით, წმინდა შუამავალი საპირფარეშოდან გამოსვლისას შემდეგ ვედრებას წარმოთქვამდა:

اَلْحَمْدُ لِلّٰهِ الَّذِي اَذْهَبَ عَنِّي مَايُؤْذِينِي وَاَمْسَكَ عَلَيَّ مَا يَنْفَعُنِي

*„მადლობა ჩემგან დარდის მომშორებელ და*

*ჩემთვის ჯანმრთელობის მწყალობელ ალლაჰს."*
(იბნ მაჯე, 301)

სხვა გადმოცემის მიხედვით კი წმინდა შუამავალი ასე ევედრებოდა:

غُفْرَانَكَ اَلْحَمْدُ لِلّٰهِ الَّذِي اَذْهَبَ عَنِّي الْاَذَاءَ وَعَافَانِي

*„შენდობას გთხოვ. მადლობა ჩემგან დარდის მომშორებელ და ჩემთვის ჯანმრთელობის მწყალობელ ალლაჰს. "*

საპირფარეშოდან გამოსვლის შემდეგ ხელები საპნით კარგად უნდა დავიბანოთ და პირსახოცით გავიმშრალოთ. (იაშარ ბოზიღითი, სუნნეთი სენიეს მიხედვით ტუალეტის წესები, გვ. 39)



# აბდესი

აბდესი არის სისუფთავე, რომლის დროსაც განსაზღვრული ორგანოები წესისამებრ უნდა დაიბანო და დაიწმინდო. აბდესი ღვთისმსახურებების შესრულებისთვის საჭირო სისუფთავის ფორმაა და ზოგიერთი ღვთისმსახურებისთვის, ისე როგორც ნამაზისთვის, ფარძია. უაბდესო ადამიანი ნამაზს ვერ ილოცავს, ქააბას გარს ვერ შემოუვლის, ყურანს ვერ შეეხება.

## 1) აბდესის მადლი

აბდესი ისე როგორც მატერიალური სისუფთავის ფორმაა, ასევე სულიერი გასუფთავებისა და განწმენდის საშუალებაცაა. ამ საკითხთან დაკავშირებით ბევრი ჰადისი არსებობს. ისინი გვამცნობს, რომ აბდესი რწმენის ნახევარია, აბდესის აღებისას სხეულის ორგანოები ცოდვებისგან თავისუფლდება, განკითხვის დღეს აბდესის წყალობით მუსლიმანებს სახე, ხელები და ფეხები

გაბრწყინებული ექნებათ.

აბდესის აღებით ბევრ ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ სიკეთეს მოვიპოვებთ. აბდესის აღებისას სხეული წყლით სუფთავდება, სული კი ბოროტებისა და ცოდვებისგანაც იწმინდება.

## ა) აბდესი ცოდვებისგან გვასუფთავებს

აბდესი ადამიანს სულიერი ჭუჭყისგანაც ისე წმენდს, როგორც მატერიალური ჭუჭყისგან. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც წესების დაცვით აბდესს აიღებს და ბრძანებისამებრ ნამაზს ილოცავს, წარსული ცოდვები მიეტევება.“* (ბუჰარი, ვუდუ, 28)

აბდესის აღებისას სხეულის ოთხი ნაწილის ჩართულობა, ასე შეიძლება აიხსნას:

წმინდა ადამმა სახით აკრძალულ ხისკენ შეტრიალდა და ხელით ნაყოფი მოწყვიტა; ფეხით მისკენ წავიდა და მას რომ შეეხო, ხელი თავზე დაიდო. ცოდვების გამოსასყიდად უდიდესმა ღმერთმა ადამს ამ ოთხი ორგანოს დაბანა უბრძანა.

ყველა წესის დაცვით აღებული აბდესი, სხეულის იმ ნაწილს, რომელიც ყველაზე მეტ ცოდვებს აკეთებს, ცოდვებისგან წმენდს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„მუსლიმანი (მორწმუნე) ადამიანი აბდესს თუ*

*აიღებს და სახეს დაიბანს, ყველა ცოდვა, რომელიც თვალების შეხედვით ჩაიდინა, აბდესის წყლით (წყლის ბოლო წვეთთან ერთად) სახიდან ჩამოიბანება; ხელების დაბანისას მათ მიერ ჩადენილი ცოდვა აბდესის წყლით (წყლის ბოლო წვეთთან ერთად) ხელებს გაეცლება. ფეხების დაბანისას მათი სიარულისას ჩადენილი ცოდვა აბდესის წყლით (წყლის ბოლო წვეთთან ერთად) ფეხებს მოშორდება. ამგვარად ეს ადამიანი ცოდვებისგან განწმენდილი იქნება.“* (ეთ თერღიბ ვეთ თერჰიბ, ტ. 1, გვ. 155)

ყველა ორგანო ცოდვას სჩადის. აკრძალულზე შეხედვა თვალების ცოდვაა, აკრძალული სიტყვების მოსმენა ყურების ცოდვაა, ბოროტი და უწმაწური აკრძალული სიტყვის წარმოთქმა ენის ცოდვაა, აკრძალულზე შეხება ხელის ცოდვაა, აკრძალულ ადგილზე წასვლა ფეხების ცოდვაა. თუმცა ყველა ორგანო ჩვენზე ალლაჰის ანაბარია, მათი ყველაზე ლამაზი ფორმით გამოყენება და ანაბარზე ერთგულებაა საჭირო. აგრეთვე ყველა ორგანო ჩადენილი ცოდვის მიზეზით განკითხვის დღეს პატრონის შესახებ მოწმეობას გასწევს. წესისამებრ აღებული აბდესით სხეული ცოდვებისგან იწმინდება.

აბუ მუსლიმ თაღლები ამბობს:

„აბუ უმამე მეჩეთში იმყოფებოდა, მასთან მი-

ვედი და ვუთხარი:

„აბუ უმამე! ერთმა კაცმა თქვა, რომ შენც გაგიგონია წმინდა შუამავლის ეს ნათქვამი:

*„ვინც წესიერად აბდესს აიღებს, შემდეგ ფარძად დაწესებულ ნამაზს ილოცავს, მას მიეტევება ცოდვები, რომლებიც იმ დღეს ფეხებმა – სიარულით, ხელებმა – შეხებით, ყურებმა – მოსმენით და თვალებმა – შეხედვით ჩაიდინა.“*

აბუ უმამემ ასე თქვა:

*„ვფიცავ ალლაჰს, წმინდა შუამავლისგან მე ის ბევრჯერ გავიგონე.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი)

ამრ იბნ აბესე გადმოგვცემს:

შუამავალს ვკითხე:

*„ალლაჰის შუამავალო, აბდესის შესახებ მომიყვებით?“*

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

*„ვინც აბდესის აღებისას პირში და ცხვირში წყალს გამოივლებს, ამ წყალს პირით ჩადენილი ცოდვები გამოყვება. შემდეგ, ალლაჰის ბრძანების შესაბამისად პირის დაბანით დაღვრილ წყალს, სახის მიერ ჩადენილი ცოდვები ჩამოყვება. ამგვარადვე ალლაჰის ბრძანების შესაბამისად იდაყვებამდე მკლავების დაბანის დროს თითებს შორის გამოსულ წყალს ხელით ჩადენილი ცოდვები გამოყვება. უდიდესი ალლაჰის ბრძანების შესაბამისად, თავის სველი ხელით მოწმენდისას*

*თავით ჩადენილი ცოდვები გადმოჰყვება თმებს შორის გავლილ წყალს. კვლავ უდიდესი ალლაჰის ბრძანების შესაბამისად კოჭებამდე ფეხების დაბანის დროს ფეხებით ჩადენილი ცოდვები წყალთან ერთად ფეხის თითებს შორის გამოსულ წყალს გამოჰყვება. აბდესის დამთავრების შემდეგ თუ წამოდგება, ალლაჰს მადლობას გადაუხდის და საკადრისად შეასხამს ქება-დიდებას, ორ მუხლ ნამაზს ილოცავს, ყველა ცოდვისგან განიწმინდება ისე, როგორც იყო დედის მუცლიდან დაბადების პირველ დღეს."* (მუსლიმი, მუსაფირინი, 294)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც გულდასმით აიღებს აბდესს, იმ ადამიანის ცოდვები მთელი სხეულიდან, ფრჩხილების ჩათვლით, მოცილდება."* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 33)

აბდესის გულდასმით აღება – ფარძების, სუნნეთისა და სხვა წესების მიხედვით აღებას ნიშნავს. აქ მთავარია აბდესის „ბესმელეთი" დაწყება და მიზნის დასახვა, აბდესის ორგანოების ლამაზად დაბანა, სამჯერ გამეორება, თუ შესაძლებელია აბდესის აღებისას ყიბლისკენ მიტრიალება, ყველა ორგანოს დაბანისას შესაბამისი ვედრების წაკითხვა, პირისა და ცხვირის კარგად გამოსუფთავება, წყლის ზომიერად გამოყენება და სხვა... (იმამი ნევევი, რიაზულ სალიჰინი, ტ. 5, გვ. 165)

აბდესის ამგვარად ამღებ ადამიანს მცირე ცოდ-

ვები და უნებლიედ ჩადენილი შეცდომები მიეტე-ვება. მაგრამ არ მიეტევება დიდი ცოდვები და ადამიანის უფლებების შელახვასთან დაკავშირე-ბული ცოდვები.

ყველა ცოდვა – სიბინძურე, ღვთისმსახურებები კი გამწმენდია. ცოდვები, სხეულს აბდესის წყალ-თან ერთად ჩამოეცლება.

შუამავლის თანამიმდევრები აბდესს ისე იღებდ-ნენ, როგორც წმინდა შუამავლისგან ენახათ. ამას სხვებსაც აჩვენებდნენ და ისე ასწავლიდნენ. ებან ბინ ჰუმრანი გადმოგვცემს:

„მე ვუყურე აფფანის ძეს - ოსმანს აბდესის აღე-ბისას. მან ხელზე სამჯერ წყალი დაისხა და დაი-ბანა. შემდეგ პირში და ცხვირში სამჯერ წყალი შეისხა. სახეც სამჯერ დაიბანა. ასევე სამ-სამჯერ დაიბანა იდაყვებამდე პირველად მარჯვენა მკლა-ვი, მერე – მარცხენა. შემდეგ, სველი ხელი თავზე გადაისვა. ფეხებიც სამჯერ დაიბანა და თქვა:

„მე დავინახე ალლაჰის შუამავალი აბდესს როგორ იღებდა და გავიგონე რას ბრძანებდა:

*„ვინც ისე აიღებს აბდესს, როგორც მე და ორ მუხლ ნამაზს ილოცავს ისე, რომ გულში არაფერი გაუვლის, ალლაჰი მას წარსულ ცოდვებს მიუტე-ვებს.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 3)

წმინდა შუამავალმა ერთ დღეს თანამიმდევრებს

ჰკითხა:

*„გინდათ გამცნოთ სიკეთეების შესახებ, რომლებიც თქვენს ცოდვებს წაშლის, შეწყალების საფუძველი გახდება და თქვენს ღირსებას აამაღლებს?“*

*თანამიმდევრებმა ერთხმად უპასუხეს:*

*„დიახ, ალლაჰის შუამავალო!“*

*მან ბრძანა:*

*„აბდესის აღება, მეჩეთებში ხშირი სიარული და იქ ერთი ნამაზის ლოცვის შემდეგ მეორე ნამაზზე დალოდება, ვინაიდან, გაუწაფელი სულისთვის ძნელია, ამიტომ ეს ყველაფერი იმდენი მადლია, რამდენიც საზღვრის გასწვრივ მტრის მოლოდინში ყარაულობა.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 41)

## ბ) აბდესი სახეს გვიბრწყინებს

აბდესი ადამიანის პირისახეს ხელებსა და ფეხებს აბრწყინებს.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ჩემს მიმდევრებს განკითხვის დღეს ამქვეყნად აღებული აბდესის წყალობით პირისახე, ხელები და ფეხები გაბრწყინებული ექნებათ. ვისაც ძალა შესწევს, პირისახის ბრწყინვალებას ამგვარად მოუმატოს.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 35)

პირისახის, ხელების და ფეხების ბრწყინვალების გზა, მათი კარგად დაბანაა. ესაა ხელების – იდაყვებამდე და ფეხების კოჭებამდე (მათი ჩათვლით) დაბანა. ჰადისში ნაბრძანებია:

*„მორწმუნის შუქი და ბრწყინვალება აღწევს იქამდე, სადამდეც აბდესის წყალი.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 40)

სხეულის ის ნაწილი,რომელსაც აბდესის წყალი შეეხება, განკითხვის დღეს გაბრწყინებული იქნება, ამით წმინდა შუამავალი თავის მიმდევრებს მაშინვე გამოიცნობს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„განკითხვის დღეს, ჩემს მიმდევრებს აბდესითა და სეჯდით მკლავები და სახე გაბრწყინებული ექნებათ. ამ ნიშნით სხვა მიმდევრებს შორის გამოსაცნობი იქნებიან.“* (თირმიზი, ჯუმა, 74)

აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი სასაფლაოსთან მივიდა და თქვა:

*„სალამი მორწმუნეთა მხარევ! ღმერთით, ჩვენც თქვენ შემოგიერთდებით. ჩემი ძმების ნახვა ძალიან მინდა!“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

*„ჩვენ არ ვართ შენი ძმები, ალლაჰის შუამავალო?“*

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენ ჩემი თანამიმდევრები ხართ. ჩემი ძმე-*

*ბი ისინი არიან, ვინც ჯერ კიდევ არ მოვლენია ამქვეყანას.“*

თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

*„შენ მიმდევრებს, ვინც ჯერ კიდევ არ მოვლენია ქვეყანას, როგორ იცნობ, ალლაჰის შუამავალო?“*

მან მიმართა:

*„რას ამბობთ, ადამიანს თეთრშუბლა და თეთრფეხება ცხენი რომ ჰყავდეს, შავ და წაბლა ცხენის რემაში საკუთარ ცხენს ვერ გამოარჩევს?“*

*„დიახ, იცნობს, ალლაჰის შუამავალო.“*

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„აი, მათაც აბდესის გამო სახე, ხელები და ფეხები გაბრწყინებული ექნებათ და ისე მოვლენ. მე აუზთან მათზე ადრე ვიქნები.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 39)

ადამიანმა აბდესი ალლაჰის განდიდებით უნდა დაიწყოს და მშვიდი გულით უნდა დაიბანოს. ვინაიდან, მშვიდი გულით აღებული აბდესით ნალოცი ნამაზიც მშვიდი იქნება. აბდესის აღებისას ყურადღებით თუ არ ვიქნებით, აბდესს უგულისყუროდ თუ ავიღებთ, ამგვარი აბდესით ნალოცი ნამაზი საეჭვო იქნება.

აბდესის ასაღებად სხეულის დაბანისას ეჭვებს უნდა ვერიდოთ. ვინაიდან, ჰადისში ნაბრძანებია:

*„აბდესის ეშმაკს სახელად „ველჰან“ ჰქვია. ის აბდესის აღებისას შეუჩნდება ადამიანს. როცა წყლით სარგებლობთ, ფრთხილად იყავით, მან თქვენ ჭონჭმანი არ დაგაწყებინოთ.“* (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 45)

## გ) მუდმივი აბდესიანობა

მუდმივად აბდესიანი ყოფნა წმინდა შუამავლის სუნნეთია. ენესის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ყოველი ნამაზის წინ აბდესს იღებდა. მუსლიმანს შვენის მთელი დღე აბდესიანად ყოფნა, როცა იძინებს, მაშინაც კი აბდესიანი უნდა იყოს. ის ამგვარად მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად თუ მოიქცევა, ალლაჰი შეიყვარებს და მას ყოველთვის დაიცავს. ადამიანი, რომელიც აბდესიანი მოკვდება, შეჰიდობის საფეხურს მიაღწევს. წმინდა შუამავალმა ენესს ასე მიმართა:

*„ენეს! თუ შესაძლებლობა გექნება მუდმივად აბდესიანი იყავ! ვინაიდან, სიკვდილის ანგელოზი – აზრაილი ადამიანს სულს აბდესიანს თუ ამოხდის, იგი შეჰიდი გახდება.“* (აბდულლათიფ ჰარფუთი, თაჰარეთი, გვ. 23)

აბდესიანი გარდაცვლილები რელიგიურ წიგნებში შეჰიდობის მეორე საფეხურზე არიან მოხსენიებული. (მუჰთასარ რუჰულბეიან თეფსირი, ისმაილ ჰაქქი ბურსევი, მუჰამმედ ალი საბუნი, ტ. 8, გვ. 494)

აბდესი მორწმუნის იარაღია. წმინდა ომარი ბრძანებს:

„კარგად აღებული აბდესი ადამიანს ეშმაკს აშორებს. აბდესიანი გარდაცვალებისას აბდესი ადამიანს გაუწევს მოწმეობას.“

ენეს იბნ მალიქის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„სიცოცხლეში მუდმივად აბდესიანი იყავი! დღე და ღამ, რამდენადაც შეძლებ ნამაზი ილოცე! ამით ჰაფაზა (მფარველი) ანგელოზებს შეუყვარდები. ქუშლუქ ნამაზები ილოცე! ვინაიდან, ქუშლუქ ნამაზი იმათია, ვინც მთლიანად ალლაჰისკენაა მიმართული. სახლში როგორც კი შეხვალ, იქ მყოფებს სალამი მიეცი, ამგვარად, სახლის სიკეთე და ბარაქა გაიზრდება! უფროსებს პატივისცემით, უმცროსებს ლმობიერად მოექეცი, რომ სამოთხეში ჩემი ამხანაგი იყო!“*

მუდმივად აბდესიანი ყოფნა წმინდანების თვალსაზრისითაც უმნიშვნელოვანესი ღვთისმსახურებაა. ყველა სრულ ჭკუაზე მყოფი ადამიანი სხვა ღვთისმსახრებების მსგავსად აბდესის ღირსებას შეიმეცნებს და ეცდება მუდმივად აბდესიანი იყოს. აბდესი სულს სიხალვათეს, სხეულს კი მხნეობას, სიცოცხლისუნარიანობას ანიჭებს. სულიერი სიფხიზლე, ღმერთის მუდმივი ხსენება ნამაზის მშვიდად ლოცვის საშუალებაა.

წმინდანებს უაბდესოდ გარდაცვალების ძალიან ეშინოდათ. ერთხელ მარუფ ქერჰის მკლავები აეკეცა და თეიმუმს აკეთებდა. მეგობრებმა ჰკითხეს.

„მასწავლებელო, მდინარე ტიგროსი აქ ხომ ძალიან ახლოა, ეს რა აუცილებელია?“ მან უპასუხა:

„შეგიძლიათ თავდები გახდეთ, რომ იქ მისვლამდე არ მოვკვდები?“

წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: თუკი ვინმე აბდესის მოშლისთანავე აბდესს არ აიღებს, ის მე დამამწუხრებს; აბდესის შემდეგ, თუკი ორ მუხლ ნამაზს არ ილოცავს, კვლავ დამამწუხრებს; თუკი აბდესის აღების შემდეგ ორ მუხლ ნამაზს ისე ილოცავს, რომ მე არაფერს შემევედრება, ისევ მე დადამწუხრებს; მაგრამ, როდესაც ადამიანი ორ მუხლ ნამაზს ილოცავს და მისთვის სასიკეთოს შემევედრება, თუკი არ შევისმენ, დაიჩაგრება ის. თუმცა მე არავის ვჩაგრავ.“* (მეფათიჰულ ჯინანი)

აბდესიანობის მნიშვნელობასთან დაკავშირებით მევლანა ჯალალედდინი თავის მოსწავლეებს ურჩევდა:

„ვისაც ალლაჰთან მიღწევა სურს, სამ რამეს ყურადღება უნდა მიაქციოს:

**პირველი:** ყოველ წამს აბდესიანობას;

**მეორე:** თასავვუფთან (გულის უმანკოება) მჭიდრო კავშირს;

**მესამე:** ჭამა-სმისას ჰალალს და ჰარამს". (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 5, გვ. 77)

აბუ ჰურეირეს გადმოცემით წმინდა შუამავალმა ბილალს დილის ნამაზზე ასე უთხრა:

*„ბილალ, მითხარი, შენს მიერ ჩადენილი ყველაზე ლამაზი ქმედება რომელია, რომ სამოთხეში შენი ქოშების ხმა ჩემს წინ ისმის?".*

ბილალმა უპასუხა:

„მე ასეთი საიმედო ქმედება არ მაქვს. მხოლოდ დღე და ღამ, ყოველთვის ვცდილობ აბდესიანი ვიყო და ფარძ ნამაზებს ასე აბდესიანი ვხვდები." (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 17)

ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც გულდასმით აბდესს აიღებს, ორ მუხლ ნამაზს ილოცავს და ამ დროს გულში ამქვეყნიური არაფერი ექნება, ცოდვებისგან ისე განიწმინდება, როგორც ახალშობილი."*

ყოველი ფარძისთვის ახალი აბდესის აღება კარგი ჩვეულებაა. აბდესის განახლება ადამიანის შინაგან სამყაროზე დადებითად ზემომქმედი აშკარა სინამდვილეა. თუმცა, გადმოცემულია, რომ ღვთისმოსავი ადამიანები ჭორაობის, ტყუილისა და გაბრაზების დროსაც კი აბდესს აახლებდნენ. უეჭველია, აბდესი არის შუქი, რომელიც ცუდი აღგ-

ზნებასა და ეშმაკის წყვდიადს გაფანტავს. აბდესის მოშლამდე ხელმეორედ აბდესის აღება კი ამ შუქს ნათელს უფრო ჰმატებს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც აბდესიანი იქნება და კვლავ აბდესს აიღებს, ანუ გაახლებს მას, ათი აბდესის მადლი დაეწერება.“* (აბუ დავუდი, თაჰარეთი, 32)

აბდესიანად დაწოლისა და დაძინებისთვისაც დიდი ჯილდოა. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც აბდესიანი დაიძინებს, ღამე ღვთისმსახურების შესრულებასა და დღისით მარხვას უდრის.“* (დეილემი)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც გულდასმით აბდესს აიღებს და ისე დაწვება, იმ ღამეს ერთი ანგელოზი გათენებამდე ღმერთს ევედრება: „ჩემო ალლაჰო, შენ ამ ადამიანს მიუტევე, რადგან ის აბდესიანი დაწვა.“* (ჰაქიმი)

ალლაჰმა წმინდა მუსას უბრძანა:

„მუსა, თუ უაბდესო ხარ და რაიმე უბედურება შეგემთხვევა, საკუთარი თავის გარდა სხვა არავინ გაკიცხო!“

კვლავ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ლოგინში სუფთად (აბდესიანი) დაწვება, ალლაჰის ხსენებით ჩაიძინებს, ღამის ნებისმიერ საათზე ადგება და ალლაჰისგან ამქვეყნიურ და*

*იმქვეყნიურ სიკეთეს ითხოვს, ალლაჰი მას აუცილებლად დააკმაყოფილებს.“* (თირმიზი, დეავითი, 92)

## დ) აბდესის მედიცინური სარგებელი

ისლამის რწმენაში ყველაზე მნიშვნელოვანი ღვთისმსახურების - ნამაზის უპირველესი პირობა, ფარძად დაწესებული აბდესია. ამ მიმართულებით მუსლიმანები ყოველთვის მატერიალლურად და სულიერად სუფთა უნდა იყვნენ. ეს კი მოწესრიგებული ფორმითაა უზრუნველყოფილი. ადამიანის სხეულების იმ ნაწილების, რომლებიც ღიაა, გაჭუჭყიანების ალბათობა უფრო მეტია, ამიტომაც ამ ორგანოების ხშირად დაბანა სისუფთავისა და ჯანმრთელობის თვალსაზრისით სასარგებლოა. ამასთან ერთად, ადამიანის ჯანმრთელობისთვის აბდესის მატერიალური სარგებელი შემდეგია:

1. სხეულის ქსოვილებისა და უჯრედების კარგად კვებისთვის სისხლძარღვების თანდაყოლილი ელასტიურობის დაცვისა და არტერიოსკლეროზის თავიდან აცილებაში აბდესს დიდი როლი აკისრია. სხეულზე განსხვავებული ტემპერატურის წყლის დასხმა სისხლძარღვებს ავიწროებს, აფართოებს და ამგვარად ელასტიურობას უნარჩუნებს. თუ გავითვალისწინებთ, რომ სისხლძარღვები სხვადასხვა მიზეზის გამო ყველაზე მეტად ხელებზე, ფეხებსა და სახეზე შეიძლება შევიწროვდეს და

გაფართოვდეს,უფრო მეტად გასაგები გახდება,აბდესის აღებისას სწორედ ამ ორგანოების დაბანა რატომაა დავალებული.

პირში, ცხვირში და კისრის ორივე მხარეს წყლის შეხება ტვინში სისხლის მიწოდებას უწყობს ხელს. აბდესით ხელებისა და ფეხების დაბანა ისე როგორც ზრდის სიჩქარეს სხეულის ცენტრისგან შორს ლიმფურ ძარღვებში, ასევე მასაჟი და გამაძლიერებელი წყაროა ლიმფური სისტემის ყველაზე მნიშვნელოვანი ცენტრების – სახის,ყელისა და ცხვირისათვის.

ამგვარად, აბდესი საოცარი რეცეპტია სისხლძარღვთა სისტემისთვის ელასტიურობის მისანიჭებლად, გულისა და არტერიული წნევის დასამშვიდებლად,ტვინისა და ნერვული სისტემის სრული ინერტიულობისგან დასახსნელად.

2. მეორე მხრივ, ადამიანის სხეულში ყველა უჯრედის გარშემო განსაზღვრული პროპორციულობით, ნორმალურ მგომარეობაში რომ ვერ შევიგრძნობთ იმ ხარისხით, გაწონასწორებული სტატიკური ელოქტროენერგია არსებობს. ჰაერში წარმოქმნილი ელექტროენერგია, განსაკუთრებით დღეს ფართოდ გავრცელებული სინთეტიკური ნაწარმი სხეულზე ზედმეტ ელექტროობას წარმოქმნის. ეს მდგომარეობა ცუდად მოქმედებს ნერვულ სისტემაზე და იწვევს როგორც მის გაღიზ-

იანებას, ასევე კანის ქვეშ განთავსებული პატარა კუნთების დაღლილობისა და ელასტიურობის დაკარგვის მიზეზი ხდება და სხვა ადგილებში ნაოჭების წარმოქმნას უწყობს ხელს. სხეულიდან განსაზღვრულზე მეტი ელექტროენეერგიის მოშორება წყლით ან მიწით შეიძლება. ეს საკმარისია იმის საჩვენებლად, თუ აბდესსა და თეიმუმს რა მნიშვნელობა აქვს სხეულში ელექტროენერგიის წონასწორობის შესანარჩუნებლად.

ეს ნიშნავს, რომ აბდესი სხეულს აცილებს ბუნებრივზე ზედმეტ ელექტრონებს, ნერვულ დაძაბულობას ხსნის, სახსრების ტკივილს ანადგურებს, სახესა და კანს სიჯანსაღესა და სილამაზეს ანიჭებს.

მეორე ცნობილი საკითხიც შემდეგია: დამდგარი წყლით, მზით გამთბარი წყლითა და გამოყენებული წყლით აბდესის აღება არ შეიძლება. ამგვარ წყლებს იონიზაცია დაკარგული აქვთ და ელექტრონების მოცილება არ შეუძლიათ.

3. ისიც უნდა გავითვალისწინოთ, რომ აბდესი გაბრაზებას აცხრობს. როგორც ცნობილია გაბრაზებისა და ნერვებმოშლის შედეგად სისხლი ტვინს მიაწვება. ამ მდგომარეობაში ადამიანის გაგების უნარი სუსტდება, გონება წონასწორობას კარგავს, ამიტომ ადამიანი თუ ფეხზე დგას, უნდა დაჯდეს; თუ ზის – უნდა დაწვეს. ამგვარად ტვინზე

მიწოლილი სისხლი თავდაპირველ მდგომარეობას დაუბრუნდება. ამის გამო იყო, რომ წმინდა შუამავალი დარდის, მოწყენის ან გაბრაზების დროს, მაშინვე აბდესს აიღებდა და ორ მუხლ ნამაზს ილოცავდა.

ეს ნიშნავს, რომ აბდესი აღშფოთების წამალია. ერთ-ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„უეჭველია, აღშფოთება ეშმაკისეულია. ეშმაკი ცეცხლისგანაა შექმნილი. ცეცხლს წყალი აქრობს. თქვენგან ვინმე თუ აღშფოთდება, აბდესი აიღოს!“ (აბუ დავუდი, ედებ, 3)

აბდესს კიდევ ბევრი სარგებელი მოაქვს, რომლებიც ჩვენთვის უცნობია. არ შეიძლება ვიფიქროთ, რომ რელიგია უსარგებლო და არასაჭირო რამეს გვიბრძანებს.

## 2) აბდესის ფარძები

აბდესთან დაკავშირებით ყურანში ნაბძანებია:

**„მორწმუნენო, ნამაზზე დადგომას რომ დააპირებთ, პირისახე და ხელები იდაყვებამდე** (იდაყვების ჩათვლით) **დაიბანეთ, თავზე მესჰი** (სველი ხელის გადასმა) **გაიკეთეთ და ფეხები კოჭებამდე** (კოჭების ჩათვლით) **დაიბანეთ!“** (სურა მაიდე, აიათი 6)

ყველა სწავლული მუსლიმანი ამტკიცებს, რომ აბდესის აღება ჯებრაილის მიერაა ნაჩვენები და

ნამაზთან ერთად ფარძადაა დაწესებული. ისინი მიუთითებენ, რომ ეს აიათი ამყარებს აბდესის ფარძობას, ამასთან ერთად ყველა ნამაზისთვის აბდესის აღება ფარძი არ არის, სუნნეთია.

როგორც ვხედავთ, აბდესი სხეულის სამი ადგილის დაბანას და მეოთხის მესს (ხელის გადასმა) მოითხოვს.

აიათში მოცემული აბდესის ოთხი ფარძი შემდეგია:

1. პირისახის დაბანა;
2. ხელების დაბანა იდაყვების ჩათვლით;
3. თავზე სველი ხელის გადასმა;
4. ფეხების დაბანა კოჭების ჩათვლით.

## 3) აბდესის სუნნეთები

1. აბდესისთვის მიზნის დასახვა (ნიეთი);
2. „ეუზუ ბესმელეთი“ დაწყება;
3. დაწყებისას მაჯებამდე ხელების დაბანა;
4. მისვაქის (მცენარეული კბილის ჯაგრისი) გამოყენება;
5. პირისა და ცხვირის წყლით სამჯერ გამოვლება;
6. პირსა და ცხვირში წყლის მარჯვენა ხელით მიწოდება;
7. პირსა და ცხვირში წყლის ბლომად მიწოდება;

8. თანმიმდევრობა;
9. საჭირო ადგილების ერთდროულად დაბანა;
10. ფეხებისა და ხელების დაბანისას თითებიდან დაწყება;
11. თითებს შორის ადგილების დაბანა;
12. წვერის დაბანა;
13. თავის მესჰი (სველი ხელის გადასმა);
14. ყურების გამობანა;
15. ყოველი დაბანისას სამჯერ განმეორება;
16. გულდასმით დაბანა.

## უაბდესოდ არ შეიძლება

1. ნამაზის ლოცვა;
2. ყურანის კითხვა;
3. მადლობის სეჯდე;
4. ყურანზე ხელის შეხება;
5. ტავაფი (ქააბას გარს შემოვლა).

## აბდესის წესები

1. აბდესის აღება ყიბლეს მიმართულებით;
2. აბდესის აღება მომაღლო ადგილზე;
3. აბდესის აღებისას წყლის ზომიერად გამოყენება;
4. აბდესის აღებისას,იძულებული თუ არ იქნები, საუბარი;
5. აბდესის აღებისას თითზე ბეჭედის წინ ან უკან გაწევა;

6. აბდესის აღება სხვისგან დაუხმარებლად, თუკი საპატიო მიზეზი არ არსებობს;

7. აბდესის აღებისას პირსა და ცხვირში მარჯვენა ხელით წყლის მიწოდება, მარცხენა ხელით ცხვირის გამობანა;

8. ლოცვის დროის მოსვლამდე აბდესის აღება და ნამაზისთვის მზად ყოფნა;

9. აბდესის აღებისას საჭირო ვედრების კითხვა;

10. პირისახის დაბანისას თვალის უპეების გამობანა, ხელ-ფეხის დაბანისას - იდაყვებსა და კოჭებს ზევით წყლის დასხმა;

11. აბდესის აღებისას აუჩქარებლობა;

12. აბდესის აღების შემდეგ ქელიმეი შეჰადეთის წარმოთქმა;

13. ყიბლეს მიმართულებით საამდესო წყლისგან ერთი ყლუპის ფეხზე დამდგარი დალევა;

14. აბდესის ბოლოს ერთჯერ, ორჯერ ან სამჯერ „ყადირ“ სურას წაკითხვა;

15. აბდესის შემდეგ, თუკი მექრუჰი დრო არ არის, ორი მუხლი ნამაზის ლოცვა.



## როგორ აიღება აბდესი?

თავდაპირველად სახელოები უნდა ავიკეცოთ იდაყვების ზემოტ. თუ შესაძლებელია ყიბლესკენ უნდა მივტრიალდეთ. ამაღლებულ ადგილზე უნდა დავჯდეთ და ვთქვათ:

اَعُوذُ بِاللَّهِ مِنَ الشَّيْطَانِ الرَّجِيمِ بِسْمِ اللَّهِ الرَّحْمٰنِ الرَّحِيمِ

„ალლაჰის კამაყოფილების მოსაპოვებლად აბდესის აღებას მიზნად ვისახავ."



შემდეგ ხელებს მაჯებამდე და თითებშორის ნაწილს კარგად დავიბანთ. ბეჭედი თუ გვიკეთია, წინ და უკან გავწევ-გამოვწევთ.

(სურათი 1)

**1**



ამის შემდეგ მარჯვენა პეშვით პირში სამჯერ წყალს შევისხამთ და კარგად გამოვივლებთ. კბილის ჯაგრისი თუ გვაქვს, კბილებს კარგად გამოვირეცხავთ.

(სურათი 2)

2



შემდეგ კვლავ მარჯვენა პეშვით წყალს ცხვირში შევისხამთ სამჯერ, თუ ცხვირის გამოწმენდაა საჭირო, მარცხენა ხელით ვიწმენდთ.

(სურათი 3)

3



შემდეგ პირისახეს თმის ძირებიდან ნიკაპის ქვედაკიდურამდე კარგად დავიბანთ.

(სურათი 4)

4



ჯერ, სამჯერ მარჯვენა მკლავს დავიბანთ იდაყვის ჩათვლით;

(სურათი 5)

**5**



შემდეგ სამჯერ დავიბანთ მარცხენა მკლავს იდაყვის ჩათვლით.

(სურათი 6)

**6**



ამის შემდეგ, მარჯვენა ხელს დავისველებთ და თავის ერთ მეოთხედზე გადავისვამთ.

(სურათი 7)

**7**



შემდეგ ხელებს კვლავ დავისველებთ, ნეკა ან საჩვენებლი თითებით ყურების ნიჟარებს შიგნიდან გამოვიწმენდთ, ცერა თითებით კი ყურის უკანა მხარეს.

(სურათი 8)

**8**



დარჩენილ სამ თითს გარე მხრებით კისერზე მოვისვამთ.

(სურათი 9)

**9**



ბოლოს, ჯერ მარჯვენა ფეხს დავიბანთ სამჯერ კოჭთან ერთად;

(სურათი 10)

**10**



შემდეგ მარცხენა ფეხს დავიბანთ კოჭთან ერთად ასევე სამჯერ.

(სურათი 11)

**11**

ფეხების დაბანისას თითებს შორის ადგილების დაბანასა და კოჭ – ქუსლის კარგად გასუფთავებას დიდი ყურადღება უნდა მიექცეს, რადგან ფეხებს კარგად თუ არ დავიბანთ, ვისაც ქუსლზე ცოტა სიმშრალე დარჩება, იმათზე ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვაი ქუსლებს, ცეცხლში რომ უნდა დაიწვას!“* (ბუჰარი, ვუდუ, 27)

აბდესის აღებისას, არ უნდა ვიჩქაროთ, მშვიდად, წესების დაცვით, ზედმეტი წყლის დაღვრის გარეშე, იმის შემეცნებით უნდა დავასრულოთ, რომ ღმერთის წინაშე ვიმყოფებით.



## აბდესის ვედრებები

1. აბდესის აღების დაწყებისას, „ეუზუსა“ და „ბესმელეს“ შემდეგ უნდა წარმოვთქვათ:

اَلْحَمْدُ لِلَّهِ الَّذِي جَعَلَ الْمَاءَ طَهُورًا وَجَعَلَ الْاِسْلَامَ نُورًا

*„მადლობა ალლაჰს, რომ წყალი გამსუფთავებლად და ისლამი შუქად დაგვიწესა!“*

2. პირში წყლის გამოვლებისას:

اَللَّهُمَّ اسْقِنِي مِنْ حَوْضِ نَبِيِّكَ كَأْسًا لَا اضْمَأُ بَعْدَهُ اَبَدًا

*„ჩემო ალლაჰო! შუამავლის ქევსერის აუზიდან გამიწყალობე ერთი ფინჯანი წყალი, რათა სამარადისოდ აღარ მომწყურდეს.“*

3. ცხვირში წყლის შესხმისას:

اَللَّهُمَّ لَا تَحْرِمْنِي رَائِحَةَ نَعِيمِكَ وَجِنَانِكَ

*„ჩემო ალლაჰო! შენი სიკეთეები და სამოთხის სასიამოვნო სურნელება არ მომაკლო!“*

4. პირისახის დაბანისას:

اَللَّهُمَّ بَيِّضْ وَجْهِي بِنُورِكَ يَوْمَ تَبْيَضُّ وُجُوهٌ وَتَسْوَدُّ وُجُوهٌ

*„ჩემო ალლაჰო! ზოგის სახეების გაბრწყინებისა და ზოგის – გაშავების დღეს სახე გამიბრწყინე!“*

5. მარჯვენა მკლავის დაბანისას:

اَللَّهُمَّ اَعْطِنِي كِتَابِي بِيَمِينِي وَحَاسِبْنِي حِسَابًا يَسِيرًا

*„ჩემო ალლაჰო! ცოდვა– მადლის რვეული მარჯვენა მხრიდან მომეცი და განსასჯელი გამიადვილე!“*

6. მარცხენა მკლავის დაბანისას:

اَللَّهُمَّ لاَتُعْطِنِي كِتَابِي بِشِمَالِي وَلاَ مِنْ وَرَاءِ ظَهْرِي وَلاَ تُحَاسِبْنِي حِسَابًا شَدِيدًا

*„ღმერთო ჩემო! ნუ მომცემ ცოდვა – მადლის რვეულს მარცხენა ან ზურგის მხარიდან და საშინელი განსასჯელით არ განმსაჯო!“*

7. თავზე ხელის გადასმისას:

اَللَّهُمَّ غَشِّنِي بِرَحْمَتِكَ وَاَنْزِلْ عَلَيَّ مِنْ بَرَكَاتِكَ

*„ჩემო ალლაჰო! შენი გულმოწყალებით ხვავ – ბარაქა მიბოძე“*

8. ყურების გამობანისას:

اَللَّهُمَّ اجْعَلْنِي مِنَ الَّذِينَ يَسْتَمِعُونَ الْقَوْلَ فَيَتَّبِعُونَ اَحْسَنَهُ

*„ჩემო ალლაჰო! გამხადე მონა-მსახური, რომელიც მართალ სიტყვას გაიგონებს და საუკეთესოს მიჰყვება.“*

9. კისერზე წყლის მოსმისას:

اَللَّهُمَّ أَعْتِقْ رَقَبَتِي مِنَ النَّارِ

*„ღმერთო ჩემო! ჩემი სხეული ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დაიფარე.“*

10. ფეხების დაბანისას:

اَللَّهُمَّ ثَبِّتْ قَدَمَيَّ عَلَى الصِّرَاطِ يَوْمَ تَزِلُّ فِيهِ الْاَقْدَامُ

*„ჩემო ალლაჰო! ფეხები გამიმაგრე ბეწვის ხიდზე იმ დღეს, როცა ბევრს ფეხი დაუცდება!“*

11. აბდესის დამთავრებისთანავე ყიბლისკენ უნდა მივტრიალდეთ, აბდესისთვის განკუთვნილი წყლიდან ფეხზე მდგომებმა ერთი ყლუპი წყალი დავლიოთ და ქელიმეი შეჰადეთი წარმოვთქვათ. წრთ – ერთ ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„თქვენგან, ვინც უნაკლოდ აბდესს აიღებს, შემდეგ წარმოთქვამს:*

أَشْهَدُ أَنْ لاَ إلَهَ إلاَّ أَنْتَ وَحْدَكَ لاَ شَرِيكَ لَكَ وَأَنَّ مُحَمَّداً عَبْدُكَ وَرَسُولُكَ

*მისთვის სამოთხის რვა კარი გაიღება და მასში იმ კარიდან შევა, საიდანაც მოისურვებს.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 17)

აბდესის ბოლოს შემდეგი ვედრება იკითხება:

اَللَّهُمَّ اجْعَلْنِي مِنَ التَّوَّابِينَ وَاجْعَلْنِي مِنَ الْمُتَطَهِّرِينَ وَاجْعَلْنِي مِنْ عِبَادِكَ الصَّالِحِينَ

*„ჩემო ალლაჰო! მაქციე მრავლად მომნანიებელ, სპეტაკ და ღვთისმოსავ მონა-მსახურთაგან!“*

## აბდესის სახეობები

**1. ფარძი აბდესი:** ნამაზის ლოცვის, ყურანის ხელში დაჭერისა და თილავეთ სეჯდეს შეს-

რულებისთვის აღებული აბდესია.

**2. ვაჯიბი აბდესი:** ტავაფისთვის (ქააბას გარშემოვლისთვის აღებული აბდესია).

**3. მენდუბი აბდესი:** მიცვალებულის განბანვისთვის, რწმენასთან დაკავშირებული საკითხების წაკითხვისთვის, მუდმივად აბდესიანობისთვის, განახლებისთვის, ზეპირად ყურანის კითხვისთვის, ეზნის კითხვისთვის, დაყამმეთებისთვის, ბრაზის დაოკებისთვის აღებული აბდესია. ამგვარი მიზნებისთვის აღებული აბდესით ნამაზის ლოცვა და ყურანის ხელში აღება შეიძლება.

## აბდესის მექრუჰები

1. საჭიროზე მეტი წყლის გმოყენება;

2. საჭიროზე ნაკლები წყლის გამოყენება;

3. აბდესის აღებისას წყლის სწრაფად შესხმა;

4. აბდესის აღებისას უქმად ლაპარაკი;

5. როცა საჭიროება არ არსებობს, სხვისთვის დახმარების თხოვნა, წყლის დასხმევინება;

6. ჭუჭყიან და ბინძურ ადგილზე აბდესის აღება.

ვინაიდან მექრუჰი დაწუნებული საქმეა, აბდესისი აღებისას მას უნდა ვერიდოთ.

## აბდესის მომშლელი მდგომარეობები

1. მოშარდვა, განავალზე გასვლა, გაზების გამოყოფა;
2. სხეულის ნებისმიერი ადგილიდან სისხლის, ჩირქის და მსგავსი მოყვითალო სითხის გამოსვლა;
3. პირსავსე ღებინება;
4. გადაფურთხების დროს ნახევრად ან მეტი ოდენობით სისხლის ამოყოლება;
5. დაწოლილი ან მიყრდნობილი დაძინება.
6. გულის წასვლა და დათრობა;
7. ნამაზის დროს ხმამაღლა გაცინება;
8. თეიმუმშესრულებულ მდგომარეობაში წყლის გამოჩენა;
9. საპატიო მიზეზის მქონეთათვის ნამაზის დროის გასვლა.

## 4) მისვაქი (კბილის ბუნებრივი ჯაგრისი) და მისი სარგებელი

მისვაქი არექეს ხის ტოტების ან მის მსგავსი მცენარეებიდანაც მზადდება.

მისვაქი მარჯვენა ხელით, *„უდიდესი ალლაჰის სახელის წარმოსათქმელი ადგილის – პირის გასასუფთავებლად“* უნდა გამოვიყენოთ. (იმამი გაზალი, ქიმიაი საადეთ გვ. 116)

აბდესის აღებამდე კბილების გამოსახეხად მისვაქის გამოყენება სუნნეთია. იმამმა ევზაიმ თქვა: „მისვაქის გამოყენება აბდესის ნახევარია." ჰანეფის მიხედვით ყოველგვარი მისვაქის გამოყენება ნებისმიერ დროს შეიძლება. შაფის მიხედვით მარხვისას, შუადღის შემდეგ, მისვაქის გამოყენება მექრუჰია.

ყოველი აბდესის აღებისას მისვაქი უნდა გამოვიყენოთ. უაბდესოდ ყოფნის დროს პირში რაიმე ცვლილებას თუ ვგრძნობთ, მაგალითად, თუ ჩაგვეძინა ან რაიმე მძაფრსუნიანი შევჭამეთ, მისვაქის გამოყენება სუნნეთია. განსაკუთრებით მაშინ,როცა აბდესს ვიღებთ გაღვიძების, ყურანის წაკითხვის, ჰადისების ან რწმენასთან დაკავშირებით სხვა რამის წასაკითხად, მისვაქის გამოყენება ძალიან მნიშვნელოვანი და სასარგებლოა. (იმამ ბირგივი, ბირგივი ვასიეთნამესი გვ. 272)

წმინდა შუამავალი მისვაქს ყოველი აბდესის აღებისას იყენებდა, გარდა ამისა მას სხვა დროსაც ხშირად ხმარობდა. ის ამბობდა:

*„მე კბილებს მისვაქით ისე ხშირად ვიხეხავ, რომ ზოგჯერ მეშინია, წინა კბილები არ ჩამომცვივდეს."* (იბნ მაჯე, თაჰარეთი)

*ის ნამაზისთვის სახლიდან გამოსვლისას ყოველთვის იწმენდდა კბილებს, ასევე იქცეოდა სახლში ყოველი შესვლისას.* (მუსლიმი, თაჰარეთი, 45)

ჰუზეიფეს გადმოცემით:

*„ალლაჰის შუამავალი ღამით როცა ადგებოდა, მისვაქით კბილებს იხეხავდა.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 46)

მისვაქი მხოლოდ ნამაზისთვის არ არის განკუთვნილი. ყოველი საჭიროებისას შეიძლება მისი გამოყენება, რადგან ბუსუსების საშუალებით კბილებს ყველაზე კარგად წმენდს. მისვაქის გამოყენება მარხვასაც არ უშლის ხელს.

დადასტურებულია, რომ მისვაქს გააჩნია თვისება ისევე მოსპოს მიკრობები, როგორც კბილის პასტა აკეთებს, ამიტომაც ვინც კბილის ჯაგრისად იყენებს მისვაქს, საჭირო აღარ არის კბილის პასტის გამოყენება.

ამ საკითხთან დაკავშირებით მეცნიერული მოხსენება აქვს გაკეთებული აწ განსვენებულ ბაქტერიოლოგს ოსმან ოღუზს. ის სურდოს რეცეპტად მისვაქის გამოყენებას გვირჩევს.

როგორც უკვე აღვნიშნეთ, მისვაქი საზიანო მიკრობებს სპობს, წმინდა შუამავალი ამიტომაც ბრძანებს:

*„ჩემი მიმდევრების შეწუხებას რომ არ ვერიდებოდე, ყველა აბდესის აღებისას მისვაქის გამოყენებას ვუბრძანებდი.“* (ბუჰარი, მევაქითი, 24)

მისვაქის გამოყენებას ძალიან დიდი მნიშვნელობა უნდა მივანიჭოთ.ვინაიდან, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„კბილების მისვაქით გამოწმენდა სიკვდილის გარდა დაავადებების მნიშვნელოვანი ნაწილისთვის სამკურნალოა.“* (დეილემი)

ბევრი დაავადება გაფუჭებული და ავადმყოფი კბილებისგან მომდინარეობს. ამიტომაც კბილების სისუფთავეს ძალიან დიდი ყურადღება უნდა მივაქციოთ.

მისვაქის გამოყენებას სამოცდაათამდე სასარგებლო თავისებურება აქვს. მისვაქის გამოყენება ხელს უწყობს კბილების სისუფთავეს, ღრძილების გაძლიერებას, პირში არასასიამოვნო სუნის გაქრობას და ნახველის ამოღებას. იგი ბუასილსა და კბილის ტკივილს აჩერებს, მხედველობას აუმჯობესებს, გონებას ამახვილებს. ბევრი სხვა მსგავსი სარგებლის ჩამოთვლა შეიძლება. მისვაქი შეიცავს ნივთიერებას, რომელიც ღრძილებს კვებავს და ამავე დროს აქრობს არასასიამოვნო სუნს.

ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„მისვაქით კბილების გამოწმენდა პირის სისუფთავის, ღმერთის კმაყოფილებისა და მხედველობის გაუმჯობესების საშუალებაა.“* (ნესაი, თაჰარეთი, 4)

კვლავ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მისვაქით კბილების გამოხეხვის შემდეგ ნალოცი ნამაზი, მის გარეშე ნალოც ნამაზზე სამოცდაათჯერ ფასეულია.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, 6, 272)

მისვაქის გამოყენების მნიშვნელობის განსამარტავად წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მისვაქი გამოიყენეთ, რადგან ის პირის ღრუს სისუფთავის საშუალებაა. ამავე დროს უდიდესი ღმერთის კმაყოფილების მიზეზია. ჯებრაილი ყოველ ჩამოსვლაზე მისვაქს მირჩევდა იმდენად, რომ მეგონა, ჩემთვის და ჩემი მიმდევრებისთვის ფარძი გახდებოდა.“* (იბნ მაჯე, თაჰარეთი, 7)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ცოდვისა და მადლის ჩამწერ ანგელოზებს ისე არაფერი აწუხებთ, როგორც იმ ადამიანების დანახვა, რომლებსაც ისინი პატრონობენ, ნამაზზე ისე დგებიან, კბილებს შორის საჭმლის ნარჩენები აქვთ.“* (თერღიბ, 1, 168)

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„მისვაქის გამოყენება განაგრძეთ, რადგან მასში ათი სარგებელია:*

1. *პირს ასუფთავებს,*
2. *ღმერთის კმაყოფილებას მოგვაგებინებს,*

*3. ანგელოზებს ასიამოვნებთ,*

*4. მხედველობას აძლიერებს,*

*5. კბილებს ათეთრებს,*

*6. ღრძილებს ამაგრებს,*

*7. კბილებსა და ღრძილებს შორის ნარჩენს ასუფთავებს,*

*8. საჭმლის მონელებას აადვილებს,*

*9. ნახველს სპობს,*

*10. ანგელოზები მას, ვინც მისვაქს იყენებს, არ სცილდებიან და მისთვის ნამაზის ჯილდოც გაათმაგებულია.“*

კვლავ წმინდა შუამავალი გვიბრძანებს:

*„სამი რამ შუამავლების ზნეობიდანაა: იფთარზე აჩქარება, საჰურის დაყოვნება და მისვაქის გამოყენება.“* (სუნნეი დარექუთნი, ტ. 1, გვ. 284)

წმინდა ალიმ ბრძანა:

„მისვაქის გამოყენება, ადამიანის გონებას ავითარებს და ნახველს სპობს.“

იბნ აბბასი გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ჩვენ მუდმივად მისვაქის გამოყენებას გვიბრძანებდა. მისვაქის გამოყენების სკითხში მისი ბრძანება იმდენად კატეგორიული იყო, რომ სადაცაა ჩავთვლიდით მისვაქის შესახებ ბრძანება ალლაჰისგან მოვიდაო.“ (იმამი აჰმედი)

მისვაქი უნდა გამოვიყენოთ და ვეცადოთ, რომ ეს ძალიან მნიშვნელოვანი სუნნეთი გავაცოცხლოთ, ის არ უნდა უარვყოთ. წმინდა ომარის დროს დამასკოში ერთ ციხეს ალყა შემოარტყეს. ციხის აღებამდე წმინდა ომარი ჯარისკაცებს კრებდა და ეკითხებოდა, რატომ ვერ ახერხებდნენ ციხის აღებას. ყველა მუჯაჰიდს ეს მდგომარეობა ამწუხრებდა. გამოკვლევის ბოლოს იმ დასკვნამდე მივიდნენ, რომ გაუმარჯვებლობის მიზეზი მისვაქის უარყოფა იყო.

## 5) მესთებზე მესჰი (სველი ხელის გადასმა)

ხელის გადასმა (მესჰ), როგორც ტერმინი, ნიშნავს სველი, გაშლილი ხელის ფეხზე ჩაცმულ მესთებზე მოსმას, ფეხის თითებიდან ზევით.

ერთხელ ალლაჰის შუამავალი შეხვდა კაცს, რომელიც ფეხზე ჩაცმულ მესთებზე ხელს ისვამდა, მაგრამ ამას სუნნეთის მიხედვით არ აკეთებდა. მიუახლოვდა, ხელის თითები გააშლევინა, ფეხის თითებიდან ზევით სახსრამდე რომ ავიდა, უთხრა:

*„აი, ხელის გადასმა ამგვარადაა ნაბრძანები.“*

მესთებზე სველი ხელის მოსმა ფეხების დაბანის ადგილს იკავებს. ეს ისლამში მუსლიმანებისთვის დაწესებული სიადვილეა. მესჰი, მესთებზე გაშლილი სველი ხელის ფეხის წვერებიდან

ზევით გადასმაა. მესების ქვედა მხარეს ხელს არ გადავუსვამთ. მესთი არის ერთგვარი ფეხსაცმელი, რომელიც ტყავისა და მსგავსი ნაჭრისგან მზადდება და ფეხის ტერფს კოჭებამდე ფარავს.

იმისთვის, რომ მესთებზე მესჰი შესაძლებელი გახდეს, ის იმდენად სქელი უნდა იყოს, რომ წყალს არ უნდა ატარებდეს. ის არ უნდა იყოს იმდენად გამჭვირვალე, რომ ფეხი ჩანდეს და ფეხზე ისე გაჩერდეს, რომ შეკვრა არ დასჭირდეს.

**მესთებზე მესჰის პირობები:**

1. მესთების ჩაცმა აბდესის აღების შემდეგ.

2. მესთებმა უნდა დამალოს ის ადგილები, რომლის დაბანაც აბდესის დროს ფარძია.

3. ფეხზე ჩაცმული მესთები იმ გამძლეობის უნდა იყოს, რომ მისით თორმეტიათასი ნაბიჯის გავლა იყოს შესაძლებელი.

4. მესთებს ფეხის ნეკა თითის მესამედი ნახვრეტიც კი არ უნდა ჰქონდეს.

5. მესთები იმდენად სქელი უნდა იყოს, რომ ფეხზე შეუკრავად გაჩერდეს.

6. ფეხის წინა მხარეს ხელის სამი ნეკა თითის ოდენა ადგილი უნდა დარჩეს.

## როგორ უნდა გავაკეთოთ მესთებზე მესჰი?

აბდესის აღებისას ჯერი ფეხებზე რომ მიდგება, პირველად მარჯვენა ხელი უნდა დავისველოთ და სამი გაშლილი თითით, ფეხის წვერებიდან წვივამდე უნდა გადავისვათ. შემდეგ მარცხენა ხელი უნდა დავისველოთ და იმავე ფორმით მარცხენა ფეხზე გადავისვათ. ამგვარად მესჰი დასრულდება.

## მესჰის დრო

მესჰის დრო ადგილობრივი მაცხოვრებლისთვის ერთი დღე-ღამე, ესე იგი ოცდაოთხი საათია, სტუმრად წასულისთვის კი სამი დღე და ღამე, ესე იგი სამოცდათორმეტი საათი. (მუსლიმი, თაჰარეთი, 24)

ამ დროის ათვლა აბდესიანზე მესთების ჩაცმის შემდეგ პირველად აბდესის მოშლიდან იწყება. მისი ათვლა მესტების ჩაცმიდან არ უნდა დავიწყოთ.

## მესჰს აუქმებს:

1. ყველაფერი, რაც აბდესს შლის;

2. ერთი ან ორივე მესთის გახდა. ამ შემთხვევაში მხოლოდ ფეხების დაბანა საკმარისია;

3. ღუსლის აბდესის საჭიროება ან მენსტრუაცია;

4. მესჰის დროის ამოწურვა.

## სახვევზე მესჰის გაკეთება

სხეულის რომელიმე ორგანოს მოტეხილობა, ჭრილობა ან ძირმაგარა თუ გაქვთ და მასზე ფიცარი, თაბაშირი ან სახვევი გადევთ, ზიანი თუ არ მოაქვს სახვევი შეიხსნება, ის ადგილი დაიბანება და ჭრილობაზე ზევიდან მესჰი გაკეთდება. მაგრამ სახვევის მოხსნა თუ საზიანოა, მაშინ მხოლოდ სახვევის ზემოდან ერთხელ სველი ხელის გადასმით მესჰს გავაკეთებთ. წმინდა შუამავალმა, როცა უჰუდის ომში დაიჭრა და სახვევი დაიდო, მესჰი გაიკეთა. მესჰს იკეთებდა წმინდა ალი, როცა ჰაიბერის ბრძოლაში მაჯა მოიტეხა.



# ღუსლი (მთელი სხეულის რიტუალური განბანვა)

ღუსლი სხეულის ისე დაბანაა, რომ მასზე მშრალი ადგილი არ დარჩეს. ინტიმური ურთიერთობის, მენსტრუაციისა და მშობიარობის შემდეგ ღუსლის შესრულება ფარძია.

## ღუსლის ფარძები

ღუსლთან დაკავშირებით ყურანში ნაბრძანებია:

**„თუკი ჯუნუბი** (დასაბანი) **ხართ, კარგად გასუფთავდით.“** (სურა მაიდე, აიათი 6)

ღუსლის ფარძები სამია:

1. პირში ბლომად წყლის გამოვლება;
2. ცხვირში ბლომად წყლის გამოვლება;
3. მთელი სხეულის დაბანა ისე, რომ მშრალი ადგილი არ დარჩეს.

## ღუსლის სუნნეთები

1. ღუსლის ბესმელეთი დაწყება;

2. ღუსლის მიზნის დასახვა (ნიეთი);

3. თუ სხეულის ნებისმიერ ადგილზე ჭუჭყია, მისი მოცილება;

4. შემდეგ ნამაზის აბდესის მსგავსად აბდესის აღება;

5. აბდესის შემდეგ სამჯერ თავზე, სამჯერ მარჯვენა, სამჯერაც მარცხენა მხარზე წყლის დასხმით დაბანა;

6. წყლის ზომიერად გამოყენება;

7. დაბანის დროს დაულაპარაკებლობა;

8. ღუსლის დამთავრებისთანავე სხეულის პირსახოცით კარგად გამშრალება.

## როგორ სრულდება ღუსლი?

ადამიანი, რომელსაც ღუსლის გაკეთება სურს, თავდაპირველად **„ბესმელეს“** კითხულობს და შემდეგ ისახავს მიზანს: **„მიზნად დავისახე ალლაჰის კმაყოფილებისთვის ღუსლის შესრულება.“** ხელების მაჯებამდე დაბანის შემდეგ ფარულ ადგილებს იბანს. ამის შემდეგ მარჯვენა პეშვით პირში სამჯერ წყალს შეისხამს და ყოველ ჯერზე ღრმად გამოივლებს. თუ მარხულია, ყურადღებას მიაქცევს, რომ წყალი ყელში არ გადაცდეს. შემ-

დეგ მარჯვენა პეშვით ცხვირში წყალს შეისხამს ცხვირის ღრუმდე სამჯერ,ყოველ ჯერზე მარცხენა ხელით ცხვირს მოიწმენდს. ამის შემდეგ ზუსტად ნამაზის აბდესის მსგავსად აბდესს აიღებს.

აბდესის აღების შემდეგ ჯერ თავს,შემდეგ მარჯვენა, შემდეგ მარცხენა მხარზე სამჯერ წყალს დაისხამს და სხეულს დაიბანს. წყლის ყოველ დასხმაზე სხეულს ხელებით კარგად დაიზელს. სხეულის ყველა ადგილს ისე დაიბანს,რომ ნემსის წვერისოდენა მშრალი ადგილიც კი არ დარჩეს. დაბანისას ულვაშის, თმისა და წვერის ძირებს კარგად დაიზელს. ყურადღებას მიაქცევს ჭიპის სიცარიელისა და საყურის ნახვრეტების დაბანას. ამგვარად ღუსლის აბდესი აღებული იქნება.

## ღუსლის სარგებელი

ისე როგორც აბდესი,ღუსლიც ადამიანს სულიერადაც წმენდს და მატერიალურადაც.

სხეულის გაჭუჭყიანების დროს ბეწვის ქვეშ არსებული ნასვრეტები ყრუვდება. ამგვარად სხეულის უჯრედები ვეღარ სუნთქავს. ღუსლის საშუალებით ეს ნასვრეტები იხსნება,კანს ნორმალური სუნთქვის შესაძლებლობა ეძლევა, სხეული ხალვათდება.

ღუსლის სხვა სარგებელზე ექიმები ამბობენ:

იმ მდგომარეობების შემდეგ, რომელიც ღუსლს მოითხოვს, ადამიანის სისხლძარღვები დიდ დარტყმებს განიცდის, სხეული იღლება და დუნდება. აი, ამ დაღლილობისა და მოდუნების მოსახსნელად და სხეულისთვის ახალი წონასწორობის მისანიჭებლად მთელი სხეულის დაბანაა საჭირო.

რაც ნიშნავს, რომ ღუსლს რომ მოითხოვს ის მდგომარეობები მარტო ზოგიერთ ორგანოს კი არა, მთელი სხეულის დაბანის საჭიროებას წარმოქმნის. რადგან თუნდ ინტიმური ურთიერთობის, თუნდ მენსტრუაციის და მშობიარობის დროს გული, ყველა სხვა ორგანო და სისხლის მიმოქცევის სისტემა მთელ დაღლილობას ბანაობას თუ გაატანს თან. დღეს ნერვული დაღლილობის ერთადერთი ბუნებრივი წამალი ღუსლის სახით მთელი სხეულის დაბანაა და მკურნალობის ძალიან ჯანსაღი ფორმაა. ისე, როგორც ალლაჰის ყველა ბრძანება, ღუსლიც ჩვენთვის ცნობილ თუ უცნობ ბევრ სიბრძნესა და სარგებელს შეიცავს. (ჰამდი დონდურენ, ისლამის ილმიჰალი, გვ. 172)



# თეიმუმი

ლექსიკური მნიშვნელობით თეიმუმი „რაიმეს განზრახვას" ნიშნავს. როგორც რელიგიური ტერმინი - ხელების მიწისეულ სუფთა მასაში გარევის შემდეგ, დაბერტყვა და სახე-მკლავებზე (იდაყვების ჩათვლით) მოსმაა, მაშინ როდესაც წყალი არ არსებობს ან სახმარად უვარგისია.

თეიმუმი ჰიჯრის მეექვსე წელს, ბენი მუსთალიქის ომის დროს, მოვლენილ სურა „მაიდეს" მეექვსე აიათით ფარძად დაწესდა. ჩვენმა შუამავალმა და ათასკაციანმა ლაშქარმა უწყლო ადგილზე გაითია ღამე. დილის ნამაზისთვის აბდესის ასაღებად წყალი ვერ იპოვეს. დილით ადრე შემდეგი აიათი მოევლინათ:

**„თუ მგზავრად ხართ და წყალი ვერ იპოვეთ, სუფთა მიწით თეიმუმი გააკეთეთ."** (სურა ნისა, აიათი 43; სურა „მაიდე" აიათი 6)

ამგვარად თეიმუმი უდიდესი ალლაჰის ბრძანებად იქცა. შუამავლის თანმიმდევრებმა გაიხარეს, თეიმუმი გააკეთეს და დილის ნამაზი ილოცეს. (ომარ ნასუჰ ბილმენი, ისლამის დიდი ილმიჰალი, გვ. 100)

## თეიმუმის ფარძები

თეიმუმის ფარძი ორია:

1. თეიმუმის მიზნის დასახვა (ნიეთი);

2. თითებგაშლილ ხელების მშრალ და სუფთა მიწაზე ორჯერ შეხება. პირველ შეხებაზე პირისახეზე, მეორე შეხებაზე კი მკლავებზე ხელის გადასმა.

## თეიმუმის სუნნეთები

1. თეიმუმის ბესმელეთი დაწყება;
2. თანმიმდევრობის დაცვა;
3. უწყვეტი თანმიმდევრობა;
4. მიწაში გარევისას ხელების პირველად წინ გაწევა, შემდეგ უკან გამოწევა;
5. გაშლილი თითებით მოქმედება;
6. მიწიდან ხელებს რომ აიღებ თუ მიწიანია, ხელების ერთმანეთზე მირტყმით ჩამობერტყვა.

## როგორ სრულდება თეიმუმი?

1. თეიმუმი „ბესმელეთი“ უნდა დავიწყოთ და მიზნად ნამაზისთვის გასუფთავება უნდა დავისახოთ;

2. თითებგაშლილ მდგომარეობით ორი ხელი მიწას უნდა შევახოთ და შემდეგ ჯერ წინ და უკან გავწი-გამოვწიოთ.

3. ხელებიდან ზედმეტი მტვერი უნდა ჩამოვიბერტყოთ, ის მთელ სახეზე უნდა მოვისვათ.

4. ხელები კვლავ სუფთა მიწას უნდა შევახოთ, დავიბერტყოთ, მარცხენა ხელის ცერა თითი გვერდზე გავწიოთ და ხელისგული მარჯვენა ხელის თითის წვერებიდან დაწყებული მკლავის გარე მხარეს იდაყვებამდე უნდა გადავუსვათ, შემდეგ კვლავ მარჯვენა ხელის გულს უნდა მივუბრუნდეთ და მარცხენა ხელის ცერა თითი და ნეკა თითით წრე გავაკეთოთ, ხელისგული იდაყვიდან მაჯამდე ხელის შიდა მხარეს უნდა გადავუსვათ.

5. შემდეგ მარჯვენა ხელით ისე უნდა ვიმოქმედოთ მარცხენაზე, როგორც გავაკეთეთ მარცხენათი მარჯვენაზე.

6. როგორც განვმარტეთ თეიმუმის დროს თანამიმდევრობა უნდა დავიცვათ და პირველად პირისახეზე, შემდეგ მკლავებზე უნდა გადავისვათ ხელი.

თეიმუმის გაკეთება ღუსლის ნაცვლადაც შეიძლება და აბდესის ნაცვლადაც.

## მდგომარეობები, რომლებიც მოითხოვს თეიმუმს

1. აბდესის ან ღუსლისთვის საკმარისი წყლის არ არსებობა;

2. მიუხედავად წყლის არსებობისა,მისი გამოყენების შეუძლებლობა;

3. სხეულის ნახევარ ან უფრო მეტ ნაწილზე ისეთი სნეულების არსებობა, რომელზეც წყლის გამოყენება არ შეიძლება.

თეიმუმი უდიდესი ღმერთის მიერ ჩვენთვის ნაწყალობევი დიდი შეღავათია. ადამიანი მისი შექმნის მთავარ საწყისს – მიწას უბრუნდება და მისდამი მოკრძალებითა და შემოქმედისადმი პატივისცემის გრძნობით უნდა იმსჭვალებოდეს. მიწაზე შეხებული ხელების სახეზე და მკლავებზე მოსმა ადამიანს მიწასავით თავმდაბლობისკენ მოუწოდებს.

თეიმუმით სხეულს ზედმეტი ელექტრონები სცილდება და სხეული ისვენებს.

## თეიმუმს აუქმებს

1. ყველაფერი რაც აბდესსა და ღუსლს შლის;

2. აბდესისა და ღუსლისთვის წყლის შოვნა და მისი გამოყენების შესაძლებლობა;

3. საპატიო მიზეზის მოხსნა;



# ნამაზი

სალათი ნამაზს ნიშნავს. ნამაზი ლექსიკონში განმარტებულია „ვედრებად“. როგორც რელიგიური ტერმინი – „ნამაზი“ თექბირით დაწყებული და სალამის მიცემით დამთავრებული განსაკუთრებული მოძრაობებისა და სიტყვების შემცველი ღვთისმსახურებაა. ნამაზი სხეულით შესასრულებელი ღვთისმსახურებაა და ისლამის ხუთ პირობათაგან ერთ-ერთია. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ისლამი ხუთ საფუძველს ემყარება: დამოწმებას იმისა, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა და მუჰამმედი მისი შუამავალია, ნამაზის ლოცვას, ზექათის გადახდას, ჰაჯობის შესრულებას და რამაზნის მარხვას.“* (ბუჰარი, სალათი, 1)

ეს ხუთი პირობა ისლამის ხუთი ბურჯია. წმინდა შუამავალი ისლამს ხუთ დედაბოძზე მდგომ შენობას ამსგავსებს. ისლამის ეს ხუთი პირობა უკიდურესად მნიშვნელოვანია, ისინი ისლამის საფუძვლებად არის აღიარებული. ყველა მუსლიმანმა ისინი გულმოდგინედ უნდა შეასრულოს.

ნამაზი ქელიმეი შეჰადეთის შემდეგ ისლამის პირველი პირობაა. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ნამაზი რწმენის დედაბოძია.“* (ქენზულ უმმალ. ტ. 7, გვ. 284)

ამგვარად ის განმარტავს, რომ ნამაზი ჩვენს რწმენაში ძალიან მნიშვნელოვანი ღვთისმსახურებაა.

ნამაზი ისლამის წინანდელ ზეციურ რწმენებშიც იყო ნაბრძანები. წმინდა შუამავალი მექაში ყოფნისას, დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვის ფარძად დაწესებამდე, მხოლოდ დღეში ორჯერ, დილით – მზის ამოსვლამდე და საღამოს – მზის ჩასვლის შემდეგ, ორ-ორ მუხლ ნამაზს ლოცულობდა.

ამ ნამაზის ლოცვა ჯებრაილის მიერ სწავლების შემდეგ დაიწყო. ჯებრაილი წმინდა შუამავალთან მივიდა და ის აქაბეში წაიყვანა, იქ მიწიდან გამომდინარე წყლით ჯერ ჯებრაილმა, შემდეგ წმინდა შუამავალმა აბდესი აიღეს და ერთად ორი მუხლი ნამაზი ილოცეს. ბედნიერი შუამავალი სახლში წავიდა, იმავე ფორმით ხატიჯესთან ერთად აბდესი აიღო და ორი მუხლი ნამაზი ილოცა.

ეს პირველი ნამაზი მირაჯამდე (ცად ამაღლება) შესრულდა. შემდეგ ცად ამაღლებისას დღეში ხუთჯერ ლოცვა ფარძად დაწესდა. ცად ამაღლება კი ჰიჯრამდე წელიწადნახევრით ადრე რეჯების თვის 27-ე ღამეს მოხდა.

იმის გამო, რომ ცად ამაღლება დროთა შორის ყველაზე პატივსაცემი, მდგომარეობებს შორის ყველაზე ღირსეული და ვედრებებს შორის ყველაზე ძვირფასია, ნამაზი ამ ღამეს დაწესდა ფარძად. ნამაზი რწმენის შემდეგ მორჩილებას შორის ყველაზე ღირსეულია, მონა-მსახურების მოვალეობებს შორის კი ყველაზე ძვირფასია. აქედან გამომდინარე, ღვთისმსახურებებთაგან ყველაზე ძვირფასი, ყველაზე ძვირფას დროს დაწესდა ფარძად. ცად ამაღლება ადამიანის ღმერთთან შეხვედრა და მასთან დაახლოებაა.

## ნამაზის მნიშვნელობები

ნამაზს რამდენიმე მნიშვნელობა აქვს:

**I:** ვედრებას ნიშნავს. ამ მნიშვნელობით აიათში ნაბრძანებია: **„...შენ მათთვის შეევედრე...“** (სურა თევბე, აიათი 103)

**II:** ქებას ნიშნავს. ამ მნიშვნელობით სურა „აჰზაბში“ ნაბრძანებია: **„უეჭველია რომ ალლაჰი და ანგელოზები შუამავალს სალათს** (უძღვნიან), **ესე იგი აქებენ.“**

**III:** კითხვაა. **„...ნამაზზე ზედმეტად ხმამაღლა არ იკითხო!...“** (სურა ისრა, აიათი 110)

**IV:** ღვთის წყალობაა. ყურანში ნაბრძანებია: **„მათთვის ღმერთისგან წყალობაა...“** (სურა ბაყარა, აიათი 157)

ნამაზი არის ღვთისმსახურება, რომელიც მისთვის განკუთვნილი მოძრაობებითა და ხსენებებით სრულდება. ნამაზის „ყიამ“, „ყირაათ“ და „ქუუდ“-ში ღმერთის ქება და ვედრებებია. მლოცველისთვის კი წყალობა. ნამაზის იყამე მისი წესების სრული დაცვით მორჩილად ლოცვა და სიცოცხლის ბოლომდე სისტემატიურობაა.

## 1) ნამაზის მადლი

უდიდესი ალლაჰის არსებობისა და ერთადერთობის აღიარება და წმინდა მუჰამმედ შუამავლის შუამავლობის დამოწმება ფარძად დაწესებული მთავარი მოვალეობაა. ამის შემდეგ ყველაზე დიდი ფარძი და ყველაზე მნიშვნელოვანი ნამაზია. იმის გამო, რომ ნამაზი რწმენასთან ძალიან ახლოს დგას, უდიდესი ალლაჰი მას ყურანში რწმენასთან ერთად ასახელებს. ამიტომ ნამაზი რწმენის სიმბოლოა. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„მათ შორის, რაც უდიდესმა ალლაჰმა ადამიანებს ფარძად დაუწესა, თევჰიდის (მონოთეიზმის) შემდეგ ყველაზე საყვარელი ნამაზია. ალლაჰის წინაშე ნამაზზე უმჯობესი ღვთისმსახურება რომ ყოფილიყო, ანგელოზები იმით მოემსახურებოდნენ ღმერთს. მაგრამ, მათი ნაწილი რუქუზე, ნაწილი სეჯდეზე, ნაწილი ყუღუდზეა.“* (იჰია, 1, 146)

ნამაზი ის ყველაზე ძლიერი ღვთისმსახურებაა, რომელიც უდიდესი ალლაჰის ღვთისმსახურებების საიდუმლოებებს ატარებს და ღვთისმსახურებების ყველა ღირსებას თავისთავში აერთიანებს. ამ მიზეზით ადამიდან მოყოლებული ყველა შუამავალი ნამაზს ლოცულობდა, მათზე დაკისრებული მძიმე მოვალეობის აღსრულებისას ნამაზის სულიერება აძლიერებდათ.

ჰაფიზ იბნ ყაიიმი წიგნში „ზად ელ მეად“ ასე წერს:

„ნამაზი სარჩოს მიმზიდველი, სიჯანსაღის დამცველი, ავადმყოფების ფეხზე დამყენებელი, გულისთვის – ძალის, სახისთვის – სილამაზის და ბრწყინვალების, სულისთვის სიხალვათის მიმნიჭებელი, სხეულისთვის ენერგიის მიმცემი,სიზარმაცის დამძლევი, გულის გამხსნელი და სიმშვიდის მომგვრელი, სულის საზრდო, გულის გამნათებელია; ალლაჰის სიკეთეების მომცემი და ღმერთის სატანჯველისგან დამცველია. ეშმაკს გვაშორებს, ალლაჰთან გვაახლოებს. მოკლედ, სულისა და სხეულის სიჯანსაღის დაცვაში მას განსაკუთრებული ადგილი უკავია. ის დიდ ზეგავლენას ახდენს, ამქვეყნიურ და იმქვეყნიურ საშიშროებებზე, საკმაო როლი აკისრია ორივე სამყაროს სარგებლობის დაცვაში.“ (მ. ზექერია ქანდეჰლევი, მუსლუმან შაჰსიეთი გვ. 260)

„ნამაზი არის რწმენის სიმბოლო, გულის სინათლე, სულის ძალა და მორწმუნის ცად ამაღლება, ღმერთის კმაყოფილება, ანგელოზების სიყვარული, შუამავლების სუნნეთი, რწმენის საფუძველი და ვედრების შესმენის მიზეზი, სხეულის სიმშვიდე და მტრების წინააღმდეგ იარაღი, ეშმაკის მოძულე მორწმუნის შუამდგომელი, სიკვდილის ანგელოზის მოსვლისას დამხმარე, საფლავში ლამპარი და ქვეშაგები, მუნქერსა და ნექირზე პასუხი, საფლავის ამხანაგი, განკითხვის დღეს საჩრდილობელი, თავზე გვირგვინი, ტანსაცმელი, გზის მაჩვენებელი სინათლე, ცეცხლის წინ ფარდა, მორწმუნეებისთვის ღმერთის წინაშე რწმენის დამტკიცება, სასწორზე მადლის სიმძიმე, ბეწვის ხიდზე გავლის ნებართვა, სამოთხის გასაღებია.“ (რამაზანოღლუ მაჰმუდ სამი, მუსაჰაბე III, გვ. 100)

წმინდა ალიმ ერთ დღეს ალლაჰის შუამავალს უთხრა:

„ჩვენ დღეში ხუთჯერ ლოცვის ფორმის, სუნნეთისა და წესების შესახებ მოგვითხრე. გვინდა მოვისმინოთ რა არის მისი სასწაული და რატომაა ესოდენ პატივსაცემი.“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ნამაზი უდიდესი ღმერთის კმაყოფილება, ანგელოზების სიყვარული, შუამავლების სუნნეთი, შეცნობის სინათლე, ისლამის საფუძველი, ვე-*

*დრების შესმენის საბაბია; ყველაზე ღირსეული ღვთისმსახურება, სარჩოს ბარაქიანობა, სხეულის სიძლიერე, სულის სინათლეა; აზრაილთან შუამდგომელია; საფლავის ლამპარი, მუნქირისა და ნექირის პასუხია; განკითხვის დღეს მორწმუნის საჩრდილობელი, თავშესაფარია; სამოთხეში შენს თავზე დადგმული გვირგვინია; ჯოჯოხეთსა და შენს შორის ფარდაა; ბეწვის ხიდზე გავლაში დამხმარეა; სამოთხის გასაღებია. ყველა, ვინც უარყოფს, რომ ნამაზი ფარძია ურწმუნო გახდება. რა ბედნიერია ადამიანი, ვისი სულიერი საკვებიც ალლაჰის ხსენებაა; ალლაჰთან სიახლოვე მისი სიმშვიდეა. ყურანი მისი ცოდნის წყარო, სულისა და ფიქრის საუნჯეა; ღამე მისი (ღვთისმსახურების) შესრულების დროა; ესქვეყანა მისი ყანაა; განკითხვის დღე კი ამ ყანაში მადლის მოწევის კალო და მისი შედეგია.“* (იაზიჯიოღლუ შეიჰ აჰმედ ბიჯანი, ენვერულ ასიქინი, ტ. 2, გვ. 550)

კვლავ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ნამაზი რწმენის დედაბოძია და მასში ათი სილამაზე დევს:*

*სახის ბრწყინვალება, გულის სინათლე, სხეულის სიმშვიდე და სიჯანსაღე, საფლავის სიმშვიდე, ალლაჰის მოწყალება, ზეცის გასაღები, ამელის (სიკეთისა და ბოროტების) აწონვისას სასწორის სიმძიმე (სიკეთის მხარეს), ალლაჰის*

*კმაყოფილება, სამოთხის სიმაღლე და ჯოჯოხეთის ფარია. ვინც ნამაზს ილოცავს, მისი რწმენა ფეხზე მყარად დგას, ვინც მას ზურგს შეაქცევს, რწმენას წააქცევს.“* (იბნ ჰაჯერი, მუნებბიჰათი)

აი, აქ ჩამოთვლილი ყველა საგანძური ნამაზის მლოცველთათვის სამახარობლოა. ჩვენს მიერ ნალოცი ნამაზი კარგად უნდა შევაფასოთ, რადგან ნამაზი ყოველგვარ ღვთისმსახურებას მოიცავს და ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ყველაზე კარგი საშუალებაა. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 2, გვ. 118)

## 2. ნამაზის სახეობები

ნამაზები ოთხგვარია: ფარძი, ვაჯიბი, სუნნეთი და ნაფილე (ნებაყოფლობითი).

**ა) ფარძი ნამაზები ორ ჯგუფად იყოფა:** ფარძი აინი და ფარძი ქიფაიე. ფარძი აინი ნამაზების ლოცვა ყველა მუსლიმანს ევალება, ეს ნამაზებია დღეში ხუთჯერ სალოცავი ნამაზი და ჯუმა ნამაზი. ყოველდღიური ფარძი ნამაზები: ორი მუხლი დილის ნამაზი, ოთხი – შუადღის ნამაზი, ოთხი – სამხრობის ნამაზი, სამი – საღამოს ნამაზი, ოთხი – ძილისწინ ნამაზი. ყველა ერთად ჩვიდმეტი მუხლია. ჯუმა ნამაზის ფარძი ორი მუხლია. ფარძი ქიფაიე კი ჯანაზე (მიცვალებულის განსასვენებ-

ლი) ნამაზია. მუსლიმანების ერთი ნაწილის მიერ მისი ლოცვა სხვა მულსიმანებს ვალს მოუხსნის.

**ბ) ვაჯიბი ნამაზები** ვითრი, რამაზნისა და ყურბან ბაირამის ნამაზებია.

**გ) სუნნეთი ნამაზები** ფარძი ნამაზების წინ ან შემდეგ განსაზღვრული წესით ნალოცი ნამაზებია. ამათგან ზოგი სუნნეთი მუაქქადე, ზოგი სუნნეთი ღაირი მუაქქადეა. სამხრობის ნამაზის და ძილისწინა ნამაზის პირველი სუნნეთი – სუნნეთი ღაირი მუაქქადეა, ხოლო დანარჩენი ნამაზების სუნნეთები – სუნნეთი მუაქქადე.

ფარძ ნამაზამდე და ფარძი ნამაზების შემდეგ ნალოცი სუნნეთი ნამაზები მოსამზადებელ და მათ დამცველ ღვთისმსახურებებად არის შეფასებული. ამქვეყნიური საქმეები ადამიანს ალლაჰს ავიწყებს და გულქვას ხდის. ალლაჰზე სამსახური კი მატერალიზმზე სწრაფვას ასუსტებს და გულს არბილებს. ამ მდგომარეობაში ფარძის დაწყებამდე საჭიროა ადამიანმა გული ამგვარად არეული ფიქრებისა და საქმეებისგან განიწმინდოს და ჟანგი მოიცილოს. პირველად სუნნეთი ნამაზის ლოცვით, ადამიანი ამქვეყნიურ დაღლილობასა და დარდს იშორებს და ფარძი ნამაზის შესასრულებლად მზად არის. (სუჰრევერდი, ავარიფულ მეარიფი, გვ. 382)

**დ) ნაფილე ნამაზები** ალლაჰთან დაახლოებისა და მადლის მოპოვების მიზნით ნალოცი ნამაზებია: თეჰეჯჯუდ ნამაზი, იშრაქ ნამაზი, დუჰა ნამაზი, ევვაბინ ნამაზების და სხვა მსგავსი.

## 3) ნამაზის ფარძობა

ნამაზის ფარძად დაწესება ყურანით, სუნნეთითა და იჯმათია (ალიმების ერთიანი აზრი) დამტკიცებული.

ყურანსა და ჰადისებში ნამაზთან დაკავშირებით ბრძანებები და რჩევებია. ყველაფერი ეს აჩვენებს რწმენაში ნამაზის დიდ მნიშვნელობას.

**„...ნამაზი ილოცეთ, ზექათი გადაიხადეთ და ალლაჰს შეეფარეთ. ის თქვენი ბატონ-პატრონია. ის რა კარგი მბრძანებელი და კარგი დამხმარეა.“** (სურა ჰაჯჯ, აიათი 78)

მტკიცებულება სუნნეთში: ამ საკითხთან დაკავშირებით ბევრი ჰადისია გადმოცემული. ერთ-ერთ მათგანში ნაბრძანებია:

*„უეჭველია უდიდესმა ალლაჰმა ყველა მუსლიმან მამაკაცსა და ქალს დღე-ღამეში ხუთჯერ ლოცვა ფარძად დაუწესა.“* (აბდურრაჰმან შეიჰ ზადე, მეჯმაულ ენჰური, ტ. 1, ქითაბუს სალათი)

წმინდა შუამავალმა, როცა მუაზ ბინ ჯებელს იემენში აგზავნიდა, ასე ურჩია:

*„შენ მიდიხარ საზოგადოებაში, რომელსაც წიგნი გამოეგზავნა. მათ უპირველესად ალლაჰის მსახურობისკენ მოუწოდე. თუ ღმერთს აღიარებენ, მათ უთხარი, რომ ალლაჰმა მათ დღე-ღამეში ხუთჯერ ლოცვა ფარძად დაუწესა. ნამაზს თუ ილოცავენ უთხარი, რომ ალლაჰმა მათგან მდიდრებს ღარიბებისთვის ზექათის გადახდა ფარძად დაუწესა. თუ დაემორჩილებიან, ის მათ გამოართვი, ადამიანების ქონებისგან ყველაზე კარგი არ აიღო. დაჩაგრულის წყევლას ერიდე, რადგან მის ვედრებასა და ალლაჰს შორის ფარდა არ არსებობს.“* (ბუჰარი, ზექათი, 41)

## დღეში ხუთი დროული ნამაზის ლოცვა ფარძად დაწესდა

ყურანის მიხედვით, დღეში ხუთჯერ ლოცვა ფარძია. ამ თემასთან დაკავშირებით აიათში ნაბრძანებია:

**„როცა საღამო მოდის, როცა დილას მიაღწევთ, დღის ბოლოს და შუადღისას ალლაჰი ადიდეთ (ნამაზი ილოცეთ). ზეცასა და მიწაზე ქება–დიდება მისთვისაა.“** (სურა რუმი, აიათები 17-18)

ამ აიათში დღეში ხუთჯერ ლოცვაზეა საუბარი. აბდულლაჰ იბნ აბასს ჰკითხეს:

„ყურანში დღეში ხუთჯერ ლოცვას იპოვი?“

მან ზემოთ ხსენებული აიათი წაიკითხა. აიათში მოხსენიებული იყო ხუთი ნამაზი. საღამოს და ძილის წინ ნამაზი, დილის ნამაზი, სამხრობის და შუადღის ნამაზი.

წმინდა შუამავალი ცად ამაღლების ღამეს ნამაზის ფარძად დაწესებაზე მიუთითებს, როცა ამბობს:

*„დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვა მებრძანა."*

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„დღეში ხუთი ნამაზი ჩემი სურვილით დავაწესე და მონა-მსახურებისთვის შევამსუბუქე."**

სურა „ისრაში" ასეა ნაბრძანები:

**„ჩემო ძვირფასო! შუადღიდან ღამის წყვდიადამდე ნამაზის ლოცვა და განსაკუთრებით დილის ნამაზის ლოცვისას შამოთენებამდე კითხვა გააგრძელე. ვინაიდან, დილის ნამაზი ადამიანების, ჯინებისა და ანგელოზების მიერ იქნება დამოწმებული."** (სურა ისრა, აიათი 78)

ბეიაზევის განცხადებით, ეს აიათი დღეში ხუთჯერ ლოცვას მოიცავს, რადგან **„ლიდულუქიშ შემსი"** – შუადღისა და სამხრობის ნამაზებზე, **„ილა ღასაქილლეილი"** – საღამოს და ძილისწინა ნამაზებზე და **„ვე ყურანელ ფეჯრი"** დილის ნამაზზე მიუთითებს.

ღამის ანგელოზები და დღის ანგელოზები დილის ნამაზზე იმამის უკან იკრიბებიან. იმამი ნამაზს როგორც კი დაამთავრებს, ღამის ანგელოზები ცად ამაღლდებიან, დღის ანგელოზები რჩებიან. ესე იგი იმ დროს „გადაბარებას“ აკეთებენ. იმის გამო რომ დილის ნამაზზე ორი ჯგუფის ანგელოზები იკრიბებიან და ამოწმებენ, ამ ნამაზს **„დადასტურებული“** ეწოდება.

სურა „თაჰაში“ ნაბრძანებია:

**„ამიტომ მათ, რაც უნდა თქვან, მოითმინე. მზის ამოსვლამდე და ჩასვლამდე ღმერთს მადლობა გადაუხადე და ადიდე. ღამის ცალკეულ საათებში და დღის გარშემო ადიდე, რათა (ღმერთის) კმაყოფილება მოიპოვო.“** (სურა თაჰა, აიათი 130)

ჰაზინის თეფსირის (ყურანის კომენტარები) მიხედვით, **„ტულუი შემს“** – დილის ნამაზი, **„ანაილ ლეილ“** – საღამოს და ძილისწინა ნამაზები, **„ეთრაფენ ნეჰარ“** – შუადღის ნამაზი იგულისხმება. ამ აიათში ხუთ დროულ ნამაზზეა მინიშნებული.

ყურანსა და ჰადისებში მთელი სიცხადითაა საუბარი დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვაზე, ასევე ამ საკითხთან დაკავშირებით ერთსულოვნებაა ყველა მუსლიმან თეოლოგის განცხადებაში. ამიტომ ვერავინ უარყოფს დღეში ხუთჯერ ნამაზის ფარძობას.

უდიდესი ღმერთი ყურანში ასე ბრძანებს:

**„ნამაზები და შუა ნამაზი დაიცავით.“** (სურა ბაყარა, აიათი 238)

აიათში გამოყენებულია გამოთქმა „ნამაზების დაცვა“. ნამაზების დაცვა დროულად ლოცვითა და მუდმივობითაა შესაძლებელი.

ისლამის სწავლულთა უმრავლესობის აზრით ყურანში მოხსენიებული *„შუა ნამაზი“* სამხრობის დროის ნამაზია. ამის დასტურია ის, რომ წმინდა აიშეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა წაიკითხა აიათი:

*„ნამაზები და შუა ნამაზი დაიცავით.“* შემდეგ ბრძანა: *„შუა ნამაზი სამხრობის დროის ნამაზია.“* (აბუ დავუდი, სალათი, 5)

სამხრობის დროის ნამაზზე „შუა ნამაზის“ წოდება იქიდან მომდინარეობს, რომ ამ ნამაზამდე ორი ნამაზია დილიდან, ორი ნამაზიც მის შემდეგ ღამემდე. (ჰ. დონდურენი, ისლამ ილმიჰლი, გვ. 200)

სურა „ჰუდში“ ნაბრძანებია:

**„დღის ორივე ნაწილში, ღამის დასაწყის საათებშიც ნამაზი ილოცე, რადგან სიკეთე სიგლახეს (ცოდვებს) სპობს. ეს რჩევაა მათთვის, ვინც გონებას უხმობს.“** (სურა ჰუდი, აიათი 114)

ამ აიათიდან ჩანს, რომ თითქოს დღეში სამი ნამაზია სალოცავი, მაგრამ სწავლულები ამტკიცებენ, რომ ეს აიათი ხუთი ნამაზის მტკიცებულებაა, რადგან **„ტარაფაინ ნეჰარი“ „დღის ორი ნაწილს“** – შუადღესა და ნაშუადღევს ნიშნავს, **„ზულეფენ“** სიტყვა მრავლობით რიცხვში დგას. არაბულში მრავლობითი რიცხვი სამიდან იწყება. ამის მიხედვით, **„ვე ზულეფენ მინელლეილის“** – ღამის დღესთან ახლო სამი ნაწილი – დილის, საღამოს და ძილისწინ ნამაზების დროა. ამგვარად აიათი დღეში ხუთ ნამაზს ამტკიცებს. ყველა ამ მტკიცებულების არსებობის მიუხედავად, ვინც დღეში ხუთ დროულ ნამაზს უარყოფს, ურწმუნოა.

„ბედნიერების საუკუნიდან“ მოყოლებული შუამავლის თანამიმდევრები, ისლამის სწავლულები და საერთოდ, მუსლიმანები მუდმივად ლოცულობენ დღეში ხუთ ნამაზს და ღმერთით ქვეყნიერების აღსასრულამდე ასე გაგრძელდება.

## ნამაზი ხუთი პირობითაა ნაბრძანები

**პირველი:** სწორად, წესების სრული დაცვით ლოცვა. სურა „ბაყარას“ 110-ე აიათში ნაბრძანებია: **„ნამაზი სწორად ილოცეთ!“**

**მეორე:** მუდმივობა. ყურანში ამის მისანიშნებლად ნათქვამია: **„და ისინი ნამაზებს მუდმივად**

**ლოცულობენ.“** (სურა მუმინუნ, აიათი 93)

**მესამე:** დროულად შესრულება. აიათში ნათქვამია: **„უეჭველია, რომ ნამაზის ლოცვა განსაზღვრულ დროს მორწმუნეთათვის ფარძად დაწესდა.“** (სურა ნისა, აიათი 103)

**მეოთხე:** ჯგუფურად ლოცვა. აიათში ნაბრძანებია: **„რუქუს შემსრულებლებთან ერთად რუქუ შეასრულეთ.“** (სურა ბაყარა, აიათი 43)

**მეხუთე:** ლოცვისას თავმდაბლობა, მორჩილება (ჰუშუ). აიათში ნაბრძანებია: **„ისინი ლოცვისას მორჩილნი არიან.“** (სურა მუმინუნი, აიათი 2)

## ნამაზის სწორად ლოცვა

უდიდესი ღმერთი ყურანში ღვთისმსახურ ადამიანების შესახებ ბრძანებს:

**„ისინი ნამაზს ზედმიწევნით სწორად ლოცულობენ.“** (სურა ბაყარა, აიათი 3)

ნამაზის სწორად ლოცვა, მისი წესების დაცვით ლოცვაა. ეს ნამაზის დროს აკრძალული მოძრაობების შეუსრულებლობა და ნაბრძანების შესრულებაა. როგორც ცნობილია, ნამაზის პირობების, მუხლების, ვაჯიბების, სუნნეთების, წესებსა და მექრუჰებთან ერთად, არსებობს ნამაზის მომშლელი ფაქტორებიც. ვინც ნამაზის მომშლელ

ფაქტორებს და მექრუჰებს თავს აარიდებს, ამასთან ერთად მის პირობებს, მუხლებს, ვაჯიბებს, სუნნეთებსა და წესებს შეასრულებს, ნამაზი სწორად ნალოცი ექნება.

ამასთან ერთად, ზოგი ნამაზი ფარძის, ზოგი ნაფილეს თვისებების მატარებელია. ნაფილე ნამაზები იმისთვის არსებობს, რომ აღმოფიხვრას ფარძი ნამაზების ნაკლოვანებები ან ამაღლდეს ალლაჰის მსახურის ღირსება.

იბრუშ შეიხი ასე ამბობს:

„ნამაზის სწორად ლოცვა, რელიგიით გათვალისწინებული ფარძების, სუნნეთებისა და წესების სრულად შესრულებაა. ვინც ამ საფუძველთაგან ერთ-ერთს უმნიშვნელოდ ჩათვლის და არ შეასრულებს, მისი ნალოცი არასწორი იქნება.“

ამის მიხედვით, ნამაზის სწორად მლოცველი ადამიანი არის ის, ვინც ნამაზს მუხლების, ფარძების, ვაჯიბების, სუნნეთების, ნაფილეების და წესების დაკლების გარეშე ილოცავს.

აბდულლაჰ იბნ აბბასი ამბობს:

„ნამაზის სწორად ლოცვა, მისი რუქუსა და სეჯდეს ლამაზი ფორმით შესრულება, სულიერად სამყაროსგან განშორებით საკუთარი თავის ალლაჰზე მიძღვნაა.“

წმინდა ქათადეს გადმოცემით:

„ნამაზის სწორად ლოცვა, დროებზე ყურადღების მიქცევა, აბდესის ლამაზად აღება, რუქუსა და სეჯდეს ლამაზად შესრულებაა.“

ნაწარმოებში – ელ მუფრედათ – ნათქვამია:

„რაიმეს კარგად გასაკეთებლად, მისი წესისამებრ გაკეთებაა საჭირო. ნამაზის სწორად სალოცავადაც მისი მხოლოდ ფორმალურად ლოცვა კი არა, არამედ წესების სრული დაცვით ლოცვაა საჭირო.“

მოკლედ, ნამაზის სწორად ლოცვა ნიშნავს ნამაზის ალლაჰის ბრძანებისა და ალლაჰის შუამავლის დაწესებული ფორმით ლოცვას, წესებზე დამორჩილებას და სიცოცხლის ბოლომდე მორჩილად მის გაგრძელებას.

ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„მე, როგორც ვლოცულობ ნამაზს, თქვენც ისე ილოცეთ და ალოცეთ!“* (ბუჰარი, ეზანი, 18)

## ნამაზი ვისზეა ფარძი?

ადამიანზე ნამაზი ფარძი რომ იყოს, სამი პირობაა საჭირო:

**1. მუსლიმანობა:** ნამაზი ყველა მუსლიმან კაცზე და ქალზე ფარძია. არამუსლიმანზე ნამაზი ფარძი არ არის.

**2. სრულწლოვანება (მოწიფულობა):** არასრულწლოვან ბავშვებზე ნამაზი ფარძი არ არის. მაგრამ შვიდი წლის ბავშვებზეც ნამაზის ლოცვა ნაბრძანებია. ათი წლისა თუ გახდება და ნამაზს არ ილოცავს ხელით მსუბუქად დასჯაც შეიძლება. ჰადისში ნაბრძანებია:

*„თქვენს შვიდი წლის ბავშვებს ნამაზის ლოცვა უბრძანეთ, ათი წლის ასაკში ნამაზს თუ არ ილოცავენ, შეგიძლიათ მსუბუქად დასაჯოთ და ცალკ-ცალკე ლოგინი მიუჩინოთ.“* (აბუ დავუდი, სალათი, 28)

**3. სრულ ჭკუაზე ყოფნა:** სულიერად ავადმყოფზე ლოცვა ფარძი არ არის. წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„სამ ადამიანს პასუხისმგებლობა არ ეკისრება: გამოჯანმრთელებამდე სულით ავადმყოფს, გამოფხიზლებამდე მძინარეს, მოწიფულობის ასაკამდე მიუღწეველ ბავშვს.“* (ბუჰარი, თალაქი, 11)

## 4) დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვა

დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვა ჰიჯრამდე წელიწად-ნახევრით ადრე, ცად ამაღლების (მირაჯის) ღამეს ფარძად დაწესდა. ენესის გადმოცემულ ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ცად ამაღლების ღამეს წმინდა შუამავალს დღეში ორმოცდაათი დროული ნამაზის ლოცვა ებრძანა, შემდეგ შემსუბუქდა და დღეში ხუთ დროულ ნამაზამდე ჩამოვიდა. ასე უთხრეს:*

*„მუჰამმედ! ჩემს საფეხურზე სიტყვა არ იცვლება. ამ ხუთ ნამაზში შენს გამო ორმოცდაათი ნამაზის მადლი დევს.“* (თირმიზი, სალათი, 45)

ერთ ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„უდიდესმა ალლაჰმა ცად ამაღლების ღამეს თავის მიმდევრებს ორმოცდაათი დროული ნამაზი ფარძად დაუწესა, მე კი მას თხოვნით მივმართე, რომ ის შეემსუბუქებინა. საბოლოოდ, დღე-ღამეში ხუთ დროულ ნამაზამდე ჩამოიყვანა.“* (ბუჰარი, სალათი, 1)

## ცად ამაღლება (მირაჯი) და ნამაზი

ნამაზი ცად ამაღლების ღამეს ფარძად დაწესდა. წმინდა შუამავალი ასე გადმოგვცემს:

ცად ამაღლების ღამეს, როცა ვბრუნდებოდი, მუსასთან შევიარე. მან მკითხა:

*„შენ რა გებრძანა?“ მეც ვუპასუხე:*

*„ დღე-ღამეში ორმოცდაათი დროული ნამაზი მებრძანა.“*

მუსამ მითხრა:

„შენ მიმდევრებს ორმოცდაათი ნამაზის შესასრულებლად ძალა არ ეყოფათ. ღმერთმანი, უეჭველია, რომ მე ადამიანები გამოვცადე და ისრაელთა შვილები საშინელი გამოცდის წინაშე დავაყენე. ახლავე ღმერთთან დაბრუნდი და თხოვე შენს მიმდევრებს შეუმსუბუქოს.“ მეც მივმართე ღმერთს თხოვნით და დღეში ათი ნამაზი ჩამოაკლო.

ასე რამდენჯერმე მუსასთან დავბრუნდი, ისიც მეუბნებოდა, რომ ჩემი მიმდევრები ამდენ ნამაზს ვერ ილოცავდნენ, ძალა არ ეყოფოდათ და კვლავ და კვლავ უდიდეს ალლაჰთან მივდიოდი თხოვნით. ყოველ ჯერზე ათი ნამაზი აკლდებოდა.

ბოლოს ბრძანა:

*„დავბრუნდი და მუსასთან მივედი. მუსამ იგივე გამიმეორა, რაც ადრე. მეც უდიდეს ღმერთს შევევედრე და ამჯერად დღეში ხუთი ნამაზი მებრძანა.“*

*ამაზედ მუსამ მითხრა:*

*„შენი მიმდევრები ყოველ დღე ხუთი ნამაზის ლოცვას ვერ შეძლებენ. უეჭველია, რომ მე შენზე ადრე ადამიანები გამოვცადე. ღმერთს კვლავ შეევედრე და მეტად შემსუბუქება სთხოვე.“*

*მე ვუპასუხე:*

*„ღმერთს ბევრჯერ შევევედრე. კვლავ მასთან მისვლა მრცხვენია. კიდევ ერთხელ ვეღარ მივმარ-*

*თავ, ამ ხუთი ნამაზით კმაყოფილი ვარ და ამას ჩავიბარებ."*

*შემდეგ მე ის ადგილი გავიარე, სადაც მუსა იმყოფებოდა, უდიდესმა ღმერთმა მომმართა:*

**„მე დღეში ხუთჯერ ნამაზი ვისურვე, რელიგიურ წესად დავადგინე, დავამტკიცე და ჩემი მონამსახურებისთვის შევამსუბუქე."** (ბუჰარი, 59/6)

## დღეში ხუთი დროული ნამაზის პირველად მლოცველი შუამავლები

წმინდა ადამმა, წმინდა იბრაჰიმმა, წმინდა იუნუსმა, წმინდა ისამ და წმინდა მუსამ დღეში ხუთი ნამაზი პირველებმა ილოცეს.

დილის ნამაზი პირველმა, წმინდა ადამ შუამავალმა ილოცა. სამოთხიდან დედამიწაზე რომ იქნა გადმოსული, წმინდა ადამი ღამის წყვდიადმა ძალიან შეაშინა და ამ შიშში გაათენა. როგორც კი ინათა, წყვიადიდან გათავისუფლების გამო ღმერთს მადლობა შესწირა და ორი მუხლი ნამაზი ილოცა. აი, ამ საოცრების გამო დილის ნამაზი ორ მუხლად ფარძად დაწესდა.

შუადღის ნამაზი პირველმა წმინდა იბრაჰიმ შუამავალმა ილოცა. იბრაჰიმ შუამავლს შვილის ისმაილის ყურბნად შეწირვისგან გადასარჩენად სამოთხიდან ყოჩი გამოეგზავნა, უდიდესი ღმერ-

თისთვის მადლიერების გამოსახატავად მან ოთხი მუხლი შუადღის ნამაზი ილოცა.

სამხრობის ნამაზი პირველმა წმინდა იუნუსმა ილოცა. უდიდესმა ღმერთმა ნაშუადღევს ის ოთხი სახის - ფეხის აცდენის (შეცდომის დაშვების), ღამის, ზღვის და თევზის მუცელში არსებული - წყვდიადისგან იხსნა. ღმერთზე მადლიერების გამოსახატავად ოთხი მუხლი ნამაზი ილოცა. ამ საოცრებების გამო უდიდესმა ღმერთმა სამხრობის დროის ოთხი მუხლი ნამაზი ფარძად დააწესა.

საღამოს ნამაზის სამი მუხლი ფარძად პირველი წმინდა ისა შუამავალმა ილოცა. უდიდესმა ღმერთმა მას მიმართა:

**„მარიამის შვილო ისა, შენ ხარ ის, ვინც ადამიანებს უთხრა: ერთი ღმერთი მიატოვეთ, მე და დედა კი ორ ღმერთად გვაქციეთ?“ ისამ უპასუხა:**

**„შენ გადიდებ. იმ სიტყვის თქმა, რისი უფლებაც არა მაქვს, მე არ მამშვენებს. მე რომ ის მეთქვა რათქმაუნდა გეცოდინებოდა. რაც ჩემშია** (საიდუმლო) **შენ ყველაფერი იცი. მე კი არ ვიცი შენს არსებაში არსებული. უეჭველია, რომ ყოვლად მესაიდუმლე შენ ხარ მხოლოდ!“** (სურა მაიდე, აიათი 116)

წმინდა ისამ ეს პასუხი რომ გასცა, საღამო იყო და უდიდესი ღმერთისადმი მადლიერების გამოსახ-

ატავად სამი მუხლი ნამაზი ილოცა. პირველი მუხლი – თავისთავის გაღმერთების უარსაყოფად, მეორე – დედის გაღმერთების უარსაყოფად, მესამე მუხლი კი ალლაჰისადმი ღვთისმსახურების დასტურად, იმის დასამტკიცებლად, რომ არ არსებობს ღმერთის თანასწორი და მოზიარე. (იბნ ჰუმამი, ფეთჰულ ქადირ, ტ.1, გვ. 154)

ძილის წინა ნამაზი ოთხ მუხლ ფარძად პირველად წმინდა მუსამ ილოცა. გადმოცემის მიხედვით, წმინდა მუსას, ეგვიპტიდან წამოსვლის შემდეგ, გზა აებნა. ამავე დროს წუხდა რომ ოჯახს, ძმას ჰარუნს და დედას, დაშორდა. ყველაფერ ამასთან ერთად ახსენდებოდა დაუძინებელი მტერი ფარაონი და მისი დარდი ძლიერდებოდა. უდიდესმა ღმერთმა მას ყველა ეს სადარდელი მოაშორა. წმინდა მუსა ამ დროს ცნობილი მინდორის განაპირას იმყოფებოდა. ღმერთისადმი მადლიერების გამოსახატავად მან ოთხი მუხლი ნამაზი ილოცა. ძილის წინ ნამაზის დრო იყო. ამის გამო ძილის წინ ნამაზი ოთხ მუხლად ფარძად დაწესდა.

ყველა შუამავალი მთელი სიცოცხლის განმავლობაში ნამაზს ლოცულობდა. ამის მსგავსად ზეცაში არსებული ანგელოზები, შექმნის დღიდან მოყოლებული, ზოგი სეჯდეზე, ზოგი რუქუზე, ზოგი ქუუდზეა; უდიდეს ღმერთს ღვთისმსახურებას უსრულებენ. ჩვენზე, მუსლიმანებზე, სიცოცხ-

ლის ბოლომდე ნამაზი ფარძია. იგი თავს უყრის ანგელოზების ღვთისმსახურებებს. ამის უარმყოფელი კი ან ფარისეველია ან ურწმუნო. (რამაზანოღლუ მაჰმუდ სამი, მუსაჰაბა 3, გვ. 69)

## 5) ნამაზის დროები

ნამაზის ლოცვა განსაზღვრულ დროში მორწმუნეებისთვის ფარძადაა დაწესებული. ლოცვის დროები ყურანის სხვადასხვა სურებშია მოცემული. (სურა ჰუდი, აიათი 114; სურა ისრა, აიათი 78; სურა თაჰა, აიათი 130; სურა ქაფი, აიათები 39-40; სურა რუმი, აიათები 17-18; სურა დეჰრი, აიათები 25-26; სურა ნური, აიათი 58)

დღეში ხუთი დროული ნამაზი ილოცება. ესენი თანამიმდევრობით დილის, შუადღის, სამხრობის, საღამოს და ძილისწინ ნამაზებია. ყველა ნამაზისთვის განსაზღვრული დროა დწესებული. უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

**„უეჭველია, ნამაზის ლოცვა განსაზღვრულ დროში მორწმუნეთათვის, ფარძად დაწესდა.“** (სურა ნისა, აიათი 103)

ნამაზის დროების განსაზღვრაში ბევრი საიდუმლო დევს. დღეში ხუთი ნამაზის ფარძად დაწესების შემდეგ ჯებრაილმა ადამიანის სახე მიიღო, წმინდა შუამავალთან მივიდა და ნამაზის დროები განუმარტა. ნამაზისთვის აბდესი როგორ

უნდა აეღო და რა ფორმით უნდა ელოცა თავად ასწავლა.

წმინდა შუამავალმაც აბდესი ისე აიღო და ნამაზი ისე ილოცა, როგორც ჯებრაილმა, შემდეგ კი ხატიჯეს ასწავლა.

ჯებრაილმა წმინდა შუამავალს ხუთი ნამაზის დროების დასაწყისი და დასასრული ასე განუმარტა:

ჯაბირ იბნ აბდულლაჰის გადმოცემით, ჯებრაილი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

წმინდა შუამავალმაც, მზე დასავლეთისკენ რომ გადაიხარა, იმ დროს შუადღის ნამაზი ილოცა. შემდეგ ჯებრაილი კვლავ ნაშუადღევს მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

წმინდა შუამავალიც ადგა და სამხრობის ნამაზი ილოცა. შემდეგ საღამოს მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

შუამავალმაც მზის ჩასვლისთანავე საღამოს ნამაზი ილოცა.

შემდეგ ჯებრაილი ძილის წინ მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

წმინდა შუამავალმაც, წყვდიადი რომ ჩამოწვა, ძილისწინა ნამაზი ილოცა.

შემდეგ ჯებრაილი განთიადისას მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

გარემოს განათება რომ დაეტყო, წმინდა შუამავლმაც დილის ნამაზი ილოცა.

მეორე დღეს შუადღისას მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

წმინდა შუამავალიც ადგა და ნამაზი ილოცა მაშინ, როცა ჩრდილს, საჩრდილე საგნის სიგრძე ეკავა.

შემდეგ ნაშუადღევის დროს მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე.“*

ისიც ადგა და ნამაზი ილოცა მაშინ, როცა ჩრდილი საჩრდილე საგანზე ორჯერ გაზრდილიყო.

შემდეგ საღამოს იმავე დროს მოვიდა და ალოცა, როგორც წინა დღეს.

ძილისწინა ნამაზი ნახევარი ღამის გასვლის შემდეგ ან ღამის ორი მესამედის გასვლის შემდეგ

ალოცა. შემდეგ გარემო კარგად რომ განათდა, მივიდა და უთხრა:

*„ადექი, ნამაზი ილოცე!“*

შუამავალმაც დილის ნამაზი ილოცა.

შემდეგ ჯებრაილმა ასე უთხრა:

*„ამ ორ დროს შორის დილის დროა.“* (აჰმედ ჰანბელი 1, 382, III, 330, 331, 352)

ნამაზების ამ დროების ცოდნა და ყველა ნამაზის დროულად ლოცვა აუცილებელი პირობაა. ისე, როგორც ნებადართული და მართებული არ არის ნამაზის ადრე ლოცვა, ასევე აკრძალული და ცოდვაა ნამაზის დროის გასვლის შემდეგ ლოცვა, საპატიო მიზეზის არ არსებობის შემთხვევაში.

## დღეში ხუთჯერ ნამაზის ლოცვის დროები

**1. დილის ნამაზი** გარიჟრაჟიდან მზის ამოსვლამდე ილოცება.

**2. შუადღის ნამაზი** იწყება მზის დასავლეთით გადახრასთან ერთად და მთავრდება ჩრდილის სიგრძის საჩრდილე საგნის სიგრძესთან გაორმაგებით. შუადღის ამ ბოლო დროს, იმამი აზამის მიხედვით, ასრი სანი (იგივე ნაშუადღევი) ეწოდება.

**ჯუმა ნამაზის** დრო იგივე შუადღის ნამაზის დროა.

**3. ნაშუადღევის (სამხრობის) ნამაზი,** ჩრდილი საჩრდილე საგნის ორმაგ სიგრძეს რომ გაუტოლდება მაშინ იწყება და მზის ჩასვლამდე გრძელდება.

**4. საღამოს ნამაზი,** მზის სრულად ჩასვლით იწყება, დასვლეთის ჰორიზონტზე სინათლის სრულ გაქრობამდე გრძელდება. საღამოს ნამაზის დროის მოსვლისთანავე ლოცვა მუსთეჰაბია (მოსაწონი). საღამოს ნამაზის ლოცვის დრო ხანმოკლეა, ამიტომ მისი დაგვიანება არ შეიძლება.

**5. ძილისწინა ნამაზი:** დასავლეთის ჰორიზონტზე სინათლის გაქრობისთანავე იწყება და აღმოსავლეთის ჰორიზონტზე მის გაჩენამდე გრძელდება.

**ვითრი ნამაზის** დრო ძილისწინა ნამაზის დროა. ოღონდ, ვითრი ნამაზი ძილისწინა ნამაზის შემდეგ ილოცვება.

**თერავიჰ ნამაზი** ძილისწინა ნამაზის შემდეგია.

**ბაირამ ნამაზი** დილით მზის ამოსვლიდან დაახლოებით ორმოცდაათი წუთის გასვლის შემდეგ იწყება და მზის ზენიტზე ასვლამდე გრძელდება.

## ნამაზის დროების საოცრებები

უდიდესმა ღმერთმა ყველა ახალი დროისთვის ახალი ძალა გამოაჩინა. დილის ნამაზის დრო ღამის წყვდიადის დასასრულისა და დღის დასაწყი-

სის დროა. ამიტომაც ის ალლაჰზე მადლიერების გამოსახატავად, მზის ამოსვლამდე ილოცვება.

შემდეგ მზე ამაღლდება, სითბოს და სინათლეს აფრქვევს, მწვერვალს რომ მიაღწევს და ნელ-ნელა ჩასვლას დაიწყებს, ალლაჰზე მადლიერების გამოსახატავად შუადღის ნამაზი ილოცება. მზის მწვერვალზე ყოფნის დროზე წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ის არის საათი, როცა ზეცის კარები იხსნება. მე ძალიან მინდა იმ დროს ჩემი კეთილი საქმე ალლაჰამდე ამაღლდეს.“* (თირმიზი, ვითრი, 16)

სამხრობის ნამაზი ილოცება მაშინ, როცა მზე უცებ დაბლა ეშვება. ეს ადამიანის ყველაზე მეტი უგულისყურობის დროა.

მზის ჩასვლის შემდეგ, დღის ღამით ჩანაცვლების დროს უდიდეს ღმერთზე მადლიერების გამოსახატავად საღამოს ნამაზი ილოცვება.

ძილისწინა ნამაზი კი ღამის წყვდიადის ჩამოწოლისას ღმერთზე თავშესაფარებლად ილოცება. (რამაზანოღლუ მაჰმუდ სამი, მუსაჰაბე 3, გვ. 66)

## მექრუჰი დროები

ხუთი დროა, როცა ნამაზის ლოცვა მექრუჰია:

1. დრო, მზის ამოსვლიდან შუბის სიმაღლეზე ასვლამდე, ესე იგი მზის ამოსვლიდან ორმოცი-ორმოცდაათი წუთი. ამ დროს ფარძი ნამაზების

ან გადავადებული ნამაზების, მიცვალებულის გან-სასვენებელი ნამაზის ლოცვა და თილავეთ სე-ჯდეს შესრულება ჰარამია (აკრძალულია).

2. მზის მწვერვალზე ყოფნის დრო, ესე იგი შუადღის ნამაზის გასვლამდე.

3. დრო, მზის გაფერმკრთალებიდან ჩასვლამდე. მაგრამ ამჯერად (ქერაჰეთის დროს), იმ დღის სამხრობის ნამაზის ლოცვა შეიძლება.

ამ სამი დროის შესახებ უქბე იბნ ამირ ელ ჯუჰენი შემდეგ ჰადისს გადმოგვცემს:

*„სამი დროა, რომლის განმავლობაშიც ალლაჰის შუამავალმა ჩვენ ნამაზის ლოცვა და მკვდრების დაკრძალვა აგვიკრძალა: მზის ამოსვლისას, მზის ზენიტში ყოფნის დროს, მზის ჩასვლის დროს.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 293)

4. დრო გარიჟრაჟიდან მზის სრულად ამოსვ-ლამდე.

5. დრო სამხრობის ნამაზის ლოცვის შემდეგ მზის ჩასვლამდე.

ამ ორი ქერაჰეთის (შეუსაბამო) დროის შესახებ ჰადისში ნაბრძანებია:

*„დილის ნამაზის შემდეგ მზის ამოსვლამდე ნა-მაზი არ არის. სამხრობის ნამაზის შემდეგ მზის ჩასვლამდე ნამაზი არ არის.“* (ბუჰარი, მევაქითი, 38)



# ეზანი და ჯამაეთი

„ეზანი“ ლექსიკური მნიშვნელობით ამბის მიცემას, შეტყობინებას, განცხადებას ნიშნავს. რელიგიური ტერმინი „ეზანი“ ფარძი ნამაზების დროების მაცნობებელი, განსაზღვრული სიტყვებისგან შემდგარი განცხადების ფორმაა. ვინც ეზანს კითხულობს „მუეზზინი“ ეწოდება.

ისლამის დასაწყისში ეზანს დღევანდელის მსგავსად არ კითხულობდნენ. ნამაზის დრო რომ მოვიდოდა, ასე აცხადებდნენ: *„ეს-სალათე, ეს-სალათე“* (აბა ნამაზი, ნამაზი!)

ჰიჯრის პირველ წელს, მედინაში როგორც კი დასრულდა მესჯიდი ნებევის მშენებლობა, შუამავლის თანამიმდევრებმა მოწესრიგებულად დაიწყეს ნამაზის ლოცვა. წმინდა შუამავალმა ნამაზის დროებთან დაკავშირებით თანამიმდევრებთან ერთად ითათბირა. მაგრამ დასკვნა ვერ გამოიტანეს.

იმ ღამეს თანამიმდევრებისგან აბდულლაჰ იბნ ზეიდს სიზმრად ერთი ანგელოზი გამოეცხადა

და ეზანი და ყამმეთი ასწავლა. სიზმარი ძალიან მკაფიო და ცხადი იყო. დილის ნამაზის შემდეგ აბდულლაჰ იბნ ზეიდმა ნანახი სიზმარი ალლაჰის შუამავალს მოუთხრო. წმინდა ომარმაც თქვა, რომ ისეთივე სიზმარი ნახა.

მაგრამ, ეზანი მხოლოდ ერთი ან ორი სიზმრით არ არის დამტკიცებული. წმინდა შუამავალს ეზანი ცად ამაღლებისას მეშვიდე ცაზე ეჩვენა. მაგრამ ის ელოდებოდა ზეშთაგონებას ან ნიშანს იმის შესახებ, ზეცაში ნანახი დედამიწაზე გამოდგებოდა თუ არა. თანამიმდევრების მიერ ერთნაირი სიზმრების ნახვის შესახებ რომ გაიგო, წმინდა შუამავალმა აბდულლაჰ იბნ ზეიდს უთხრა:

*„ღმერთით ეს სიზმარი ახდება. ადექი, ბილალს ის სიტყვები ასწავლე, მისი ხმა შენსას სჯობია.“* (თირმიზი, მევაქითი, 25)

საბოლოოდ ეს ცხადი სიზმრები ჰიჯრის პირველ წელს ზეშთაგონებით გამყარდა. წმინდა შუამავალს ემცნო, რომ ნამაზის დრო ეზნით გაცხადებულიყო. ის, ვინც ამას უარყოფს, ურწმუნო გახდება.

ეზანი უკვე ათას ოთხასი წელია მორწმუნეებისთვის ღვთიური მიპატიჟება, ხალხის დაძახებაა, ზეცის მელოდია და ისლამის ერთ-ერთი ყველაზე დიდი სიმბოლოა. ეზნის საშუალებით ხალხს ნამაზის დროები და ადგილები ემცნობათ. მისივე

საშუალებით ვგებულობთ, რომ ნამაზი ხსნისა და ბედნიერების მოპოვების გზაა.

დედამიწაზე ნამაზის დროები განისაზღვრება გეოგერაფიული ადგილმდებარეობით. აქედან გამომდინარე, არც ერთი საათი არ არსებობს, რომ მინარეებიდან მთელ კაცობრიობას უდიდესი ალლაჰის არსებობის, ერთადერთობის, სიდიადის, წმინდა მუჰამმედის შუამავლის, ნამაზის ხსნისა და ბედნიერების მოპოვების საშუალებად აღიარება არ ხდებოდეს.

## ეზნის წმინდა სიტყვები

ეზანი განსაზღვრული სიტყვებით და განსაზღვრული თანამიმდევრობით ზეშთაგონების გზით იქნა მოვლენილი. ის ისლამის ლოზუნგი და სამარადჟამოდ გაგრძელებული მიპატიჟებაა. მისი მოვლენის ფორმასთან დაშორება, სიტყვების გამოცვლა ან სხვა ენაზე გადათარგნა და ისე წაკითხვა არ შეიძლება. ამ საკითხში უფლებამოსილი თავად წმინდა შუამავალიც არ არის. უფლება მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის. ამის საწინააღმდეგო არც ერთი მტკიცებულება არ არსებობს. რადგან ალლაჰის სურვილია ის, იმ ფორმითა და სიტყვებით იქნას წაკითხული, როგორც მოავლინა.

ყველა იმამი ეზანის ცნობილ სიტყვებთან მიმართებაში ერთსულოვანია.

აბდულლაჰ იბნ ზეიდის გადმოცემულ ჰადისში მოხსენიებული ეზანის სიტყვები შემდეგია:

اَللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ

اَللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ

اَشْهَدُ اَنْ لاَ اِلٰـــهَ اِلاَّ اللّٰهُ . اَشْهَدُ اَنْ لاَ اِلٰـــهَ اِلاَّ اللّٰهُ

اَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّداً رَسُولُ اللّٰهِ . اَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّداً رَسُولُ اللّٰهِ

حَيَّ عَلَى الصَّلاَةِ . حَيَّ عَلَى الصَّلاَةِ

حَيَّ عَلَى الْفَلاَحِ . حَيَّ عَلَى الْفَلاَحِ

اَللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ

لاَ اِلٰـــهَ اِلاَّ اللّٰهُ

დილის ეზანზე **„ჰაიია ალელ ფელაჰ“**-ის შემდეგ ორჯერ იკითხება: **„ესსელათუ ხაირუნ მინენნევმ“** (ნამაზი ძილზე სასიკეთოა).

## ეზნის მნიშვნელობა

„ალლაჰი უდიდესია.

ალლაჰი უდიდესია.

ვიცი და ვაცხადებ, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა.

ვიცი და ვაცხადებ, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა.

ვიცი და ვაცხადებ, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია.

აბა სალოცავად! აბა სალოცავად!

ხსნისკენ იჩქარეთ! ხსნისკენ იჩქარეთ!

ალლაჰი უდიდესია.

ალლაჰი უდიდესია.

არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა.“

## მუეზზინების წინამორბედი წმინდა ბილალი ჰაბეში

წმინდა ბილალ ჰაბეში წმინდა შუამავლის პირველი მუეზზინი და პირველი მუსლიმანთაგანი იყო, იგი მუეზზინების წინამორბედია. 581 წელს მექაში დაიბადა, 641 (ჰ. 20) წელს დამასკოში (შამში) გარდაიცვალა. ბილალი ჰაბეში, რომელმაც პირველმა ირწმუნა წმინდა შუამავლის, კერპთაყვანისმცემლებს თავისი მუსლიმანობის შესახებ ღიად განუცხადა. იგი უმმეი ბინ ჰალეფის მონა იყო. რადგანაც გამუსლიმანდა, პატრონი ძალიან აწვალებდა. მწველ უდაბნოში გახ-

ურებულ ქვიშაზე ზურგით აწვენდა. მუცელზე დიდ, მძიმე ქვებს აწყობდა, გაუსაძლის სატანჯველში ამყოფებდა.

„თუ სიცოცხლე გინდა ან ისლამზე უარს იტყვი ან ამ მდგომარეობაში მოკვდებიო“ ეუბნებოდა. მაგრამ ბილალი ამ მდგომარეობაშიც კი „ალლაჰი ერთია, ალლაჰი ერთია“ – პასუხობდა. საბოლოოდ, ის აბუ ბაქრმა იყიდა და გაათავისუფლა. საყვარელი შუამავალი ამით ძალიან გახარებული დარჩა და აბუ ბაქრი დალოცა.

ბილალი ჰაბეში წმინდა შუამავალს გვერდიდან არ მოშორებია. ყველა ლაშქრობაში იღებდა მონაწილეობას. ეზნის ბრძანება რომ ჩამოვიდა, პირველი ეზანი მან წაიკითხა. მედინის ერთი ბოლოდან მეორე ბოლომდე მოპატიჟების ხმა ზეცაში ექოდ გაისმა. მორწმუნეები დიდი სიხარულით მეჩეთისკენ გაიქცნენ.

ბილალი ჰაბეში წლების განმავლობაში ლამაზი ხმით მედინას ახმაურებდა. მისი ხმა მუსლიმანებს რწმენით აღაგზნებდა. მექქის განთავისუფლებისას მან ქააბაში პირველი ეზანი იკითხა. დილის ეზანსაც უმეტესად ის კითხულობდა.

ერთ დღეს, გარშემო გამეფებულ სიმშვიდეში კვლავაც დილის ეზანი იკითხა, შემდეგ დაინახა, რომ წმინდა შუამავალი სახლიდან არ გამოსულა, მისი სახლის კარებს მიუახლოვდა და წარმოთქვა:

**„ესსალათუ ჰაირუნ მინენ ნევმ“.** ამგვარად შეახსენა, რომ ეზანი უკვე იკითხა და ნამაზის დრო იყო მოსული. ამ ხმაზე წმინდა შუამავალს გამოეღვიძა და აიშეს ჰკითხა თუ ბილალი რას ამბობდა.

აიშემ უპასუხა: ბილალმა **„ესსალათუ ჰაირუნ მინენ ნევმ“** წარმოთქვაო, შუამავალს ეს ძალიან მოეწონა და ბილალს დაავალა დილის ეზანზე ყოველთვის ეს წინადადება დაემატებინა. (იბნ ჰუმამი, ფეთჰულ ქადირ, ტ.1, გვ. 179)

ბილალმა წმინდა შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, მასთან დაშორების სიმწარეს ვერ გაუძლო და დამასკოში გადასახლდა.

დამასკოში ცოტა ხანს დარჩა. ერთ ღამეს წმინდა შუამავალმა სიზმარში მედინაში დაპატიჟა, ისიც ადგა და მედინაში ჩავიდა. წმინდა შუამავლის საფლავი მოინახულა. წმინდა შუამავლთან შეხვედრის დღეები გაიხსენა და მონატრებისა და სიყვარულის ცრემლები გადმოაფრქვია, დიდხანს ტიროდა. შუამავლის შვილიშვილების ჰასანისა და ჰუსეინის დაჟინებული თხოვნით ერთ დღეს დილის ნამაზზე ეზნის კითხვა დაიწყო. ეზნის ხმა რომ გაიგონეს, შუამავლის თანამიმდევრები – ქალი-კაცი, დიდი-პატარა ყველა ქუჩაში გამოვიდა, მათ წმინდა შუამავალთან ერთად გატარებული ბედნიერი დღეები გაიხსენეს და ატირდნენ. ეს ეზანი ბილალი ჰაბეშის ბოლო ეზანი იყო. ის

რამდენიმე დღეს მედინაში დარჩა შემდეგ კვლავ დამასკოში დაბრუნდა, ავად გახდა და 641 წელს გარდაიცვალა. ბაბ - უს საირის სასაფლაოზე დაიკრძალა. უდიდესმა ღმერთმა მისი ქომაგობა გვარგუნოს წილად, ამინ.

## ეზნის მადლი

ეზანი ისლამის სიმბოლოა. ეზანი სადაც იკითხება ნიშნავს, რომ იქ მუსლიმანები ცხოვრობენ. ეზანი მუსლიმანებს ნამაზის დროის მოსვლას ამცნობს. ეზანი მუსლიმანებისთვის შეკრებისა და ერთად თავშეყრისკენ მოწოდებაა. მუეზზინები საზოგადოებას ჯგუფური ღვთისმსახურებისკენ მოუწოდებენ. მუეზზინი ეზნის დროს როცა წარმოთქვამს „ალლაჰუ ექბერ“ (ღმერთი უდიდესია), მთელ სამყაროს ამცნობს, რომ ალლაჰი ყოვლად უზენაესია. ეზნის მეშვეობით ისლამის მთავარ საფუძვლებს მთელ კაცობრიობას დღეში ხუთჯერ აგებინებენ.

ისლამის სწავლულები ამბობენ, რომ ეზანში ოთხი საიდუმლო დევს:

1) ეზანი ისლამის პაროლი და სიმბოლოა.

2) ეზნით ქელიმეი თევჰიდს (ღმერთის ერთობის სიტყვა) და ქელიმეი შეჰადეთს (სიტყვა რწმენაზე) ყველას უცხადებენ.

3) ეზნით ნამაზის დროები და ადგილები ხდება გასაგები.

4) მუსლიმანების ნამაზზე და საზოგადოებასთან მოხმობაა.

ეზანი შესაძლებლობის ფარგლებში ყველაზე მაღალი და ლამაზი ხმით უნდა წავიკითხოთ. წმინდა შუამავალი ჰადისში ბრძანებს:

*„ნამაზისთვის ეზნის წაკითხვისას ხმა აიმაღლე. რადგან არც ერთი ჯინი, ადამიანი ან სხვა არსება არ არსებობს, რომელიც განკითხვის დღეს მუეზზინისთვის მოწმეობას არ გასწევს.“* (ბუჰარი, ეზანი, 5)

ეზნის მადლთან დაკავშირებით ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანებმა ეზნისა და ლოცვაში პირველი რიგების უპირატესობა რომ იცოდნენ, წილისყრის გარეშე მისი ხვედრის მოუგვარებლობა რომ სცოდნოდათ, აუცილებლად წილს იყრიდნენ.“* (ბუჰარი, ეზანი, 9)

საიდ იბნ ჯუბეირი გადმოგვცემს:

„ერთხელ ჩვენ იბნ აბბასთან ერთად ტაიფში ერთ – ერთ მეჩეთში ვიმყოფებოდით. როცა ლოცვის დრო მოვიდა, მუეზზინმა ეზნის კითხვა დაიწყო. ამ დროს იბნ აბბასი საშინლად ატირდა. იმდენი იტირა, რომ ტანსაცმლის წინა კალთები დაუსველდა, თვალები დაუწითლდა. მის ამ მდგო-

მარეობას ყველა ხედავდა. ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავლის საყვარელო ბიძაშვილო, რატომ ტირი? რას ჩივი?“

იბნ აბბასმა ასე უპასუხა:

„ადამიანებს რომ სცოდნოდათ მუეზზინმა რა თქვა, ვერც მოსვენებას მიეცემიან და ვერც დაძინებას შეძლებენ.“

მუეზზინობა ალლაჰის წინაშე ჯილდოსა და მადლის მოპოვების საფუძველია და წმინდა შუამავალი ამას ურჩევდა ადამიანებს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„განკითხვის დღეს მუეზზინები ადამიანებს შორის ყველაზე ტანმაღალნი იქნებიან.“* (მუსლიმი, სალათი, 14)

ყველა არსება, სულიერი თუ უსულო, რომელიც ეზანს გაიგონებს, განკითხვის დღეს მუეზზინის მუსლიმანობის მოწმე გახდება. ეშმაკი ეზნის ხმას გაურბის იმის შიშით, რომ მოწმეობა არ მოუწიოს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„როცა ნამაზისთვის ეზანს კითხულობენ, ეშმაკი იმისთვის, რომ ეზანი არ გაიგონოს, ზურგს შეაქცევს და გარბის. ეზნის დამთავრებისთანავე უკან ბრუნდება. ნამაზისთვის ყამეთს რომ იკითხავენ, კვლავ ზურგს აქცევს და გარბის. ყამეთის დამთავრებისთანავე ისევ მოდის და ადამიანს შეუძვრება, ეუბნება: „ის რაღაც გაიხსენე, ეს*

*რაღაც გაიხსენე. ისეთ რამეებს გაახსენებს, რაც ნამაზამდე არც კი ახსოვდა. შედეგად ადამიანს ისიც აღარ ეცოდინება, რამდენი მუხლი ნამაზი ილოცა.“* (ბუჰარი, ეზანი, 4)

## მუჰამმედის ეზნისადმი პატივისცემა

„მუჰამმედის ეზნის“ კითხვა რომ დაიწყებოდა, მევლანა ჯალალედდინ რუმი ან ფეხზე დადგებოდა ან მუხლებზე დაიჩოქებდა, დიდი მორჩილებითა და პატივისცემით უსმენდა. ეზანი რომ დამთავრდებოდა, ვედრება – სალათს წარმოთქვამდა. მაშინვე ნამაზზე დადგებოდა და მოსწავლეებსაც ურჩევდა, ნამაზი დროის მოსვლისთანავე ელოცათ. ხშირად ეზანთან დაკავშირებით უყვებოდა:

„ქალაქ ბელჰში ერთი ღვთისმოსავი კაცი ცხოვრობდა. ეზნის ხმა რომ გაისმოდა, ეს კაცი მუხლებზე დაიჩოქებდა და ეზანს მოკრძალებულად უსმენდა. ეზნის დამთავრებისთანავე ეზნის ვედრებას კითხულობდა და სალავათს წარმოთქვამდა. შემდეგ ნამაზს ლოცულობდა. იგი ყოველთვის ასე იქცეოდა და ამ ჩვეულებას არასდროს ღალატობდა.

საბოლოოდ, ეს კაცი გარდაიცვალა. მიცვალებულის განბანვისას ეზნის ხმა გაისმა. ამ დროს მიცვალებული უცებ წამოდგა და ეზნის დამთავრე-

ბას დაჩოქილი ელოდებოდა. ეზანი რომ დასრულ-და, მიცვალებული ისევ დაწვა, რომ დაკრძალეს დამკითხავი ანგელოზები მივიდნენ:

„დამკითხავ ანგელოზებს – მუნქირს და ნექირს ალლაჰისგან ასეთი მიმართვა მოუვიდათ:

*„ეგ მსახური ჩემი სახელის გაგონებისთანავე ჩემს სახელს პატივისცემით ეგებებოდა. თქვენც ის მოინახულეთ და პატივისცემით მოექეცით!“*

დღეს კი არსებობენ ადმიანები, რომლებიც მეჩეთები ახლოს ცხოვრობენ და ეზნის ხმის გაგ-ონება არ უნდათ. ასეთი ადამიანების შესახებ ყურანში ნაბრძანებია:

**„როცა ნამაზზე მოვიხმობთ, სამასხარაოდ და გასართობად ხდიან მას. ეს ქცევა იმის გამოა, რომ ისინი არიან საზოგადოება, რომლებიც არ ფიქრობენ.“** (სურა მაიდე, აიათი 58)

რამდენიმე წლის წინ ამგვარი ამბავი უსკუ-დარის პროვინციაში მომხდარა. მიცვალებულის გასაბანად მისულ ხალხს საშინელი სურათი გა-დაეშალა თვალწინ. მიცვალებულს საფარი რომ გადახადეს, ნეშთს სხეული ადამიანის, თავი კი ვირის ჰქონდა. მდგომარეობამ ხალხი შეაძრწუნა. მიუხედავად იმისა, რომ გამხელა არ უნდოდათ, ხალხს, დაჟინებული მოთხოვნის შემდეგ ასე უპა-სუხეს:

„მას ახლა რომ ხედავთ, ეს ნაკლი არ ჰქონდა, მაგრამ როცა „ეზანი მუჰამმედიეს“ კითხულობდნენ, ის ისე ილანძღებოდა, რისი თმაც ჩვენ გვრცხვენია.“ (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი ტ. 3;გვ. 127-128)

## ეზნის ვედრება

ეზნის მოსმენა მუსთეჰაბია (კეთილი ჩვევა). ვინც ეზანს გაიგონებს, საუბარი უნდა შეწყვიტოს, დიდი მორჩილებით უნდა მოუსმინოს და მუეზზინის წაკითხული წინადადებები უნდა გაიმეოროს. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„როცა ეზანს გაიგონებთ, მუეზზინის წარმოთქმული სიტყვები გაიმეორეთ. შემდეგ ჩემთვის სალათი წარმოთქვით, რადგან ადამიანი ჩემთვის ერთხელ სალათს თუ წარმოთქვამს, ალლაჰი ამის სანაცვლოდ მას ათჯერ სალათს შეუთვლის. შემდეგ ჩემთვის ალლაჰისგან ვესილე ითხოვეთ, რადგან ვესილე ის ადგილია, რომელიც მხოლოდ ალლაჰის ერთ მსახურს ეკუთვნის. ვიმედოვნებ, რომ ალლაჰის ის მსახური მე ვარ. ვინც ჩემთვის ვესილეს ითხოვს, იმ ადამიანისთვის ჩემი შუამდგომლობა ვაჯიბი გახდება.“* (მუსლიმი, სალათი, 11)

ვინც ეზანს გაიგონებს, უნდა თქვას:

اَلْعِزَّةُ لِلّٰهِ وَالْعَظَمَةُ لِلّٰهِ وَالْكِبْرِيَاءُ لِلّٰهِ

„სიდიადე, უზენაესობა და დიდებულება მხოლოდ ალლაჰისთვისაა.“

ეზნის ყველა სიტყვა მუეზზინთან ერთად უნდა გავიმეოროთ.

პირველად რომ ვიტყვით, „ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ რასულულლაჰ“ უნდა წარმოვთქვათ:

صَلَّى اللّٰهُ عَلَيْكَ يَارَسُولَ اللّٰهِ

„ალლაჰი გლოცავდეს ალლაჰის შუამავალო!“

მუეზინი მეორედ რომ იტყვის „ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ რასულულლაჰ“ უნდა წარმოვთქვათ:

قَرَّتْ عَيْنِى بِكَ يَارَسُولَ اللّٰهِ

„თვალები შენით გამიბრწყინდეს ალლაჰის შუამავალო!“

როცა მუეზზინი იტყვის: „ჰაიიე ალეს სალაჰ, ჰაიია ღელელ ფელაჰ“, ჩვენ უნდა წარმოვთქვათ:

لاَ حَوْلَ وَلاَ قُوَّةَ اِلاَّ بِاللّٰهِ

„არ არსებობს ძალა არც ძლიერება გარდა ალლაჰისა.“

დილის ეზანზე მუეზზინი როგორც კი იტყვის: „ესსელათუ ჰაირუნ მინენ ნევმ“ უნდა წარმოვთქვათ:

صَدَقْتَ وَبَرَرْتَ

„მართალია, სინამდვილეს ამბობ!“

ეზანზე მოსმენის შემდეგ, მუსლიმანმა ბოლოს ქვემოთ მოცემული ვედრება უნდა წარმოთქვას, რადგან ჰადისი გვამცნობს შუამავლის შუამდგომლობის ვაჯიბობას ამ ვედრების წარმოთქმის შემთხვევაში. (ბუჰარი, ეზანი, 8)

اَللَّهُمَّ رَبَّ هَذِهِ الدَّعْوَةِ التَّامَّةِ وَالصَّلاَةِ الْقَائِمَةِ آتِ مُحَمَّدًا الْوَسِيلَةَ وَالْفَضِيلَةَ وَابْعَثْهُ مَقَامًا مَحْمُودًا الَّذِي وَعَدْتَهُ اِنَّكَ لاَ تُخْلِفُ الْمِيعَادَ

„ჩემო ალლაჰო! ღმერთო ამ წვეულებისა და სალოცი ნამაზისა! მიანიჭე მუჰამმედს ვესილე (შუამდგომლობა) და პატივი. მიუვლინე „მაყამი მაჰმუდი“ (ღირსება მუჰამმედისა), რომელსაც შეჰპირდი. უეჭველია, რომ შენ მიცემულ სიტყვას არ შეცვლი.“



# ნამაზის ფარძები

ნამაზის ფარძები თორმეტია. ამათგან ექვსი ნამაზის დაწყებამდეა შესასრულებელი, ექვსი კი ნამაზის დაწყების შემდეგ.

## ა) ნამაზის პირობები

**1. ჰადესთენ თაჰარეთი:** აბდესის აღება, საჭიროების შემთხვევაში ღუსლი და თეიმუმია. ყურადღება უნდა მივაქციოთ აბდესის, ღუსლისა და თეიმუმის პროცესების წესისამებრ წარმართვას.

**2. ნეჯასეთთენ თაჰარეთი:** სხეულის, ტანსაცმლისა და სალოცავი ადგილის სისუფთავეს ნიშნავს. გულის შურისა და სიძულვილის მსგავსი ავადმყოფობებისგან განწმენდაა საჭირო.

**3. სეთრი ავრეთი:** ლოცვისას სხეულის განსაზღვრული ადგილების დაფარვას ეწოდება. მამაკაცებისთვის ჭიპიდან მუხლებამდე (მათი ჩათვლით) ავრეთია (დასაფარავია). ქალებისთვის კი ხელებისა და პირისახის გარდა მთელი სხეული ავრეთია.

**4. ისთიყბალი ყიბლე:** მექაში მდებარე ქააბას მიმართულებით ნამაზის ლოცვაა. სინამდვილეში ნამაზზე ქააბასკენ კი არა, ალლაჰისკენ მივემართებით, რადგან მის ყველაზე დიდი სახლის, ყველაზე დიდი სიმბოლოსკენ მიმართვა მისკენ მიმართვას ნიშნავს. ნამაზზე დამდგარი ადამიანი გარეგნულად ქააბასკენ, შინაგანად კი ალლაჰისკენ მიემართება. გულის ყიბლე ალლაჰია. მთელი არსებით ალლაჰისკენ უნდა მივემართოთ. ამქვეყნიურობისგან განწმენდილი, ისლამისთვის გახსნილი, სულიერი სიუხვით შემკული გულით უნდა ვილოცოთ ნამაზი.

**5. დრო:** ნამაზის დროულად ლოცვაა. ყოველ ნამაზისთვის განსაზღვრული დრო არსებობს. ნამაზის ამ დროის განმავლობაში ლოცვაა საჭირო.

ალლაჰის შუამავალს ჰკითხეს:

*„რომელი საქმეა უფრო მადლიანი?“*

მან უპასუხა:

*„დროულად ნალოცი ნამაზი.“* (მუსლიმი და ბუჰარი)

საჭიროა აღვნიშნოთ, რომ დროის მოსვლამდე ნალოცი ნამაზი ამაოა. დროის გასვლის შემდეგ ნალოცი ნამაზი კი – ყაზა (გავლილი) ნამაზია.

**6. ნიეთი** (მიზნის დასახვა): სალოცავი ნამაზისთვის მიზნის დასახვას ეწოდება. ნამაზის სწორად ლოცვის, ალლაჰთან დაახლოების განზრახ-

ვაა. ვინც ნამაზს ილოცავს, უნდა იცოდეს, რომელ ნამაზს ლოცულობს და რომ ალლაჰის წინაშე დგას. მიზნის გულში დასახვა და ენით დამოწმება საუკეთესო საქციელია. ვინაიდან, გული მიზნით სიმყარეს განამტკიცებს. მიზნის ამ მნიშნელობით გულში ჩასახვა გულწრფელობას უხსნის გზას, ღმერთს კი გულწრფელი ღვთისმსახურება მოსწონს. გულში ღვთისმსახურების განზრახვა გულწრფელობის საუკეთესო მეთოდია. მიზანი შემდეგნაირად უნდა დავისახოთ: *„მიზნად დავისახე (მაგალითად) დილის ნამაზის ლოცვა ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად.“* მიზანი ხალასი უნდა იყოს, მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებას უნდა მივაქციოთ ყურადღება, ამ დროს უგულისყურობა არ შეიძლება.

## ბ) ნამაზის ბურჯები

**1. იფთითაჰ** (დასაწყისი) **თექბირი:** ნამაზის დასაწყისში „ალლაჰუ ექბერ“ წარმოთქმაა. ადამიანი, რომელიც თექბირს აიღებს, გარე სამყაროსთან კავშირს წყვეტს და ყველაფრისგან ზურგშექცეულია. აქ ხელების ყურებთან მიტანა ყველა ამქვეყნიური საქმის მიტოვებას და ალლაჰის წინაშე წარდგომას ნიშნავს. თექბირის აღებისას ალლაჰის სიდიადე გულით უნდა შევიგრძნო, ისე, რომ გულში მისმა ხალისმა ყველაფერი უნდა დაჩრდილოს.

აბუ თალიბი მექქი ბრძანებს:

„ჩვენამდე მოღწეული ცნობებიდან გასაგებია, რომ მორწმუნე ადამიანს, როდესაც აბდესისთვის ემზადება, რათა უდიდესი ალლაჰის წინაშე წარდგეს, ეშმაკები გაეცლებიან. ნამაზის დასაწყისი თექბირისას „ალლაჰუ ექბერ“ რომ წარმოთქვამს, გულში ალლაჰის გარდა აღარაფერი დარჩება, ამ დროს მას გარშემო ანგელოზები შემოერტყმებიან და ამბობენ: „მართალს ამბობ.“ გულში გაბრწყინებული სინათლე ზეცამდე მიაღწევს. იმ მლოცველის წინაშე, ვისაც გულში ეს შუქი აქვს, ზეცასა და მიწაში შეხვეული საგანძური იხსნება. მათ ამქვეყნიურ ცოდვა – მადლის რვეულებში კეთილი საქმეები იწერება.“ (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი. ტ. 5, გვ. 79)

ადამიანი ნამაზზე რომ დადგება,ღმერთი მისკენ მიიმართება. ამ დროს მსახურს უდიდესი ღმერთის კეთილგანწყობის მოპოვების შესაძლებლობა ეძლევა.

ჯუნეიდ ბაღდადი ასე ამბობს:

„საუკეთესო მხარე ყველაფერს გააჩნია. ნამაზის ყველაზე კარგი და ყველაზე წმინდა მომენტი პირველი თექბირის წამია. რადგან ის ნამაზის დაწყებისა და მიზნის დასახვის დროა.“

ერთ – ერთმა სუფისტმა თქვა:

„დაფიქრდი, რომ პირველი თექბირის აღებისას ალლაჰი შენ გაკვირდება და იცის შენ რას ფიქრობ. როცა ნამაზს ლოცულობ წარმოიდგინე რომ მარჯვენა მხარეს სამოთხეა, მარცხენა მხარეს ჯოჯოხეთი. ამგვარად თუ წარმოიდგენ, გული საიქიოზე დაიწყებს ფიქრს. გულის საიქიოზე ფიქრი კი მღელვარებისა და შფოთისგან თავის დაღწევის სამკურნალო საშუალებაა.“ (სუჰრევერდი, ავანთულ მეარიფი, გვ. 398)

აბუ საიდ ელ ჰარრაზს ჰკითხეს:

„როგორ ვიწყებთ ნამაზის ლოცვას?“

„მისდამი წარდგენა, განკითხვის დღეს წარსდგომის მსგავსი უნდა იყოს. მის წინაშე ისე იყავი, რომ იცოდე თქვენს შორის თარჯიმანი, შუამავალი არ არის, ის შენ გხვდება და შენც შეგნებული გაქვს ვის წინაშე დგახარ და მას ევედრები. რადგან ის უზენაესი ალლაჰია.“

ადამიანებში ისეთებიც არიან, რომლებიც როცა დასაწყის თექბირს წარმოთქვამენ, უდიდესი ღმერთის მეთვალყურეობის გამო, საკუთარ თავს სწყდებიან, შინაგანად ნათელით ივსებიან და მათ გულში სამყარო უდაბნოში გადაგდებულ მუხუდოს მარცვალს ემსგავსება. მღელვარებისა და ვნების ჩარევისა აღარ ეშინიათ.

**2. ყიამი:** ნამაზის ფეხზე დამდგარ ლოცვას ნიშნავს. სინამდვილეში ყიამი უდიდესი ღმერთის წინაშე ფეხზე დგომაა. ფეხზე დგომის შეუძლებლობის შემთხვევაში – დამჯდარი, ჯდომის შეუძლებლობის შემთხვევაში – ზურგზე დაწოლილიც შეიძლება ნამაზის ლოცვა. ამ დროს რუქუ და სეჯდე მინიშნებით, თავის წინ დახრით, სრულდება.

ნამაზის ლოცვისას მლოცველი ფეხზე დგას და მისი სული უდიდესი ღმერთის წინაშე თავის წილს იღებს. სხეული კი სულის იმ ადგილსამყოფელისადმი პატივისცემაშია. სული ცდილობს სხეულის ღმერთთან კავშირი გამოხატოს. ამ შემთხვევაში სული სხეულს კი არა, სხეული სულს ემორჩილება, ადამიანი კი სულიერ სამყაროში გადადის.

ყველაზე კარგი წესი, რომელსაც ნამაზის მლოცველი ადამიანი უნდა დაემორჩილოს არის ის, რომ ამქვეყნიურ გატაცებებს უნდა მოსწყდეს, არაფრით არ უნდა იყოს დაკავებული. ადამიანმა ჯერ უნდა დათრგუნოს ის მოთხოვნილებები, რომლებიც მის ჭკუა-გონებას აწვალებს, დამშვიდდეს და ნამაზის ლოცვა შემდეგ უნდა დაიწყოს. ყველაზე ლამაზი ტანსაცმელი, რომლითაც ნამაზის მლოცველი უნდა შეიმოსოს, სიმშვიდე, მოკრძალება და მორჩილებაა. მარჯვნივ და მარცხნივ არ უნდა იყუროს, თავი წინ უნდა ჰქონდეს დახრილი.

ნამაზის მლოცველს ყველა მსვლელობისას უნდა ახსოვდეს, რომ ღმერთის წინაშე დგას. რა ბედნიერებაა, როცა მსახური თავის ბატონ - პატრონის წინაშე თავდახრილი დგას!

ადამიანი, რომელიც ნამაზს ლოცულობს, ყიამზე დგომისას სეჯდეს ადგილს დასცქერის. ამისთვის კი თავი წინ აქვს დახრილი ისე, თითქოს მთელი სხეულით მიწას აკვირდებოდეს. სხეულის ყველა ნაწილი მორჩილია. გულში არსებული სიმშვიდე სხეულის სიმშვიდესაც უზრუნველყოფს.

ერთ-ერთი წმინდანი ასე ამბობს:

„ადამიანი როდესაც ნამაზზე დგას, უსულო საგნის მსგავსად უძრავი უნდა იყოს.“

სრული წესების დაცვით ნამაზის მლოცველ ადამიანთან ალლაჰი აორტაზე უფრო ახლოს არის. ეს სიახლოვე კი მონატრებული შეხვედრის პირველი კარია. ალლაჰს თავისი მსახურის სიტყვა ესმის და მისი გულის საიდუმლო იცის. ეს გრძელდება მანამ, სანამ ადამიანი მის წინაშე დგას. როცა ნამაზის ლოცვა დასრულდება, მსახური ცოდვებისგან განწმენდილი უდრუნდება გარემოს.

დღეში რამდენჯერმე ასე რომ მოიქცევა, იმ ადამიანზე დაფიქრდით. ის რაოდენ სრულყოფილი გახდება.

**3. ყირაათი:** ნამაზზე ყურანის კითხვას ნიშნავს. ნამაზზე სურა „ფათიჰას“ წაკითხვა ვაჯიბია, რადგან ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ფათიჰას არ წაიკითხავს, იმის ნამაზი მიღებული არ არის.“* (თირმიზი, მევაქითი, 69)

ადამიანი ნამაზზე ყურანის კითხვას როგორც კი დაიწყებს, გულისყურით უნდა იყოს, თითქოს ეს უდიდესი ღმერთისგან ესმოდეს ან ამას თავად ალლაჰი კითხულობდეს. ენიდან წამოსულ ღვთიურ სიტყვას გულით უნდა უსმინოს. ამ დროს ადამიანი ალლაჰთან სიტყვიერ კავშირს ამყარებს. ადამიანი იმ საფეხურზეა ამაღლებული, რომ შეუძლია ღმერთს მიმართოს, შეუძლია თავისი სურვილები გაუმხილოს და შედეგს დაელოდოს. ამ საფეხურზე მდგომის ყირაათი მხოლოდ ენიდან არ უნდა იყოს წამოსული. ამ ყირაათის საძირკველი გული უნდა იყოს.

მორწმუნე ამ საფეხურს იმ შემთხვევაში აღწევს, თუ მხოლოდ ღმერთს ემსახურება, მხოლოდ მისგან ითხოვს დახმარებას და ამგვარად ღმერთს აძლევს სიტყვას, რომ მისთვის ერთადერთი სანდო მფარველი სამყაროს ღმერთია. რა ბედნიერია მორწმუნე, რომელიც ამ სიტყვას ასრულებს!

**4. რუქუ:** ნამაზის დროს დახრას ეწოდება. რუქუზე ადამიანს ალლაჰისადმი მოკრძალება, წარმტაცი ვნებების მოთოკვა და თავმდაბლობა განადიდებს.

ამ საფეხურზე ადამიანი უდიდეს ღმერთს თაყვანს სცემს და ქედს იხრის მის წინაშე თავის სიმდიდრის, ეროვნების, თანამდებობის მიუხედავად. პატივისცემას იმდენად გრძნობს გულის სიღრმეში, რომ უდიდესი ღმერთის წინაშე თავის უსუსურობას ენით გამოთქვამს:

„ღმერთო ჩემო! შენი სიდიადე, სიძლიერე უსაზღვროა. დიდებულებასა და უზენაესობას დასასრული არა აქვს. სიდიადე, დიდებულება და ძალა მარადისობას ავსებს. მხოლოდ შენ ხარ ღვთიმსახურების ღირსი!“

დაფიქრდით, რამდენად თავმდაბალია ადამიანი, რომელიც ამგვარი განწყობით რუქუზე დაიხრება და მას დღეში რამდენჯერმე გაიმეორებს!

რუქუდან თავს რომ ავწევთ, ხერხემალში მთლიანად უნდა გავსწორდეთ, ღმერთს მადლობა უნდა შევწიროთ და დარწმუნებული ვიყოთ, რომ მან გაიგო ჩვენი მადლიერება. ჰადისში ნაბრძანებია:

*„უდიდესი ალლაჰი მოწყალების თვალით არ შეხედავს მას, ვინც რუქუს შემდეგ და სეჯდეებს შორის ხერხემალს არ გაასწორებს.“* (ელ თერღიბ ვეთ თერჰიბ, 1, 336)

**5. სეჯდე:** სეჯდეზე თავის დადებას ნიშნავს. სეჯდეზე შუბლი და ცხვირი ძირს უნდა შეეხოს. ადამიანი ამ საფეხურზე თავის უსუსურობას შეიმეცნებს და უფრო მეტად იხრება. იმდენად,

რომ შუბლს დებს დაბლა, იქ, სადაც მუდამ ფეხით დადის, ამგვარად ღვთის მორჩილებას გამოხატავს.

სეჯდე უდიდესი ღმერთისთვის პატივისცემის, მისდამი თავმდაბლობის და მისი ამაღლების ყველაზე შესანიშნავი გამოხატულებაა. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანი ყველაზე ახლოს ღმერთთან სეჯდეზე ყოფნის მომენტშია. სეჯდეზე ბევრი ევედრეთ ღმერთს.“* (მუსლიმი, სალათი, 215)

წმინდა შუამავლის მითითებული სეჯდე პირისახით, ხელებით, მუხლებით და ფეხის თითებით – სხეულის შვიდ ნაწილზე დაყრდნობით შესრულებული სეჯდეა. ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„სხეულის შვიდი ორგანოთი მებრძანა სეჯდეს შესრულება. შუბლი და ცხვირი, ორი ხელისგული, ორი მუხლი, ორი ფეხის თითის წვერები. სხეულის შვიდი ორგანოთია სეჯდეს შესრულება საჭირო.“* (ბეიჰაქი, 2/103)

ადამიანმა სეჯდე უნდა შეასრულოს მშვიდი და მორჩილი გულით: შეგნებით, ვის წინაშე და რატომ ემთხვევა მიწას. სეჯდეს შემსრულებლებს შორის ისეთები არიან, რომლებიც სხეულით სეჯდეზე არიან, გულით კი სიკეთის სამყაროს ზვერავენ.

**6. ყაღდეი ახირა:** ბოლო დაჯდომას ნიშნავს. ნამაზის ბოლოს იმდენი ხნით დაჯდომას, რომ „ეთთეჰიათი“ წაიკითხო. თეშეჰჰუდი (ნამაზის დროს მჯდომარე კითხვა) ყოველ მომდევნო ცაში ნაბიჯ-ნაბიჯ მაღლა ასვლა, მანძილის ნელ-ნელა შემოკლება და ნეტარებასთან მიღწევაა. ვინაიდან, ნამაზში ცად ამაღლების საიდუმლო დევს და ნამაზი გულების ცად ამაღლებაა.

თაჰიათი სამყაროს ღმერთისთვის სალამის მიცემაა. ამის მიხედვით ადამიანი თავის ნათქვამზე უნდა დაფიქრდეს, უნდა შეიმეცნოს ვისთან საუბრობს და წესები დაიცვას. თუკი ასე მოიქცევა, წაკითხული მასზე ზეგავლენას მოახდენს, თვალწინ ალლაჰის შუამავალს წარმოიდგენს და მას გულით სალამს მიუძღვნის, შემდეგ ყველა ჭეშმარიტ ღვთისმოსავს ესალმება ისე, რომ სალამმიუცემელი არც ერთი ღვთისმოსავი არ დარჩება. ნამაზის ბოლოს თავისთვის და ყველა მორწმუნისთვის ევედრება. ამის შემდეგ, ნამაზის დასამთავრებლად სალამს აძლევს. სალამთან ერთად ნამაზის დასრულებას ისახავს მიზნად. სალამი ანგელოზებს, იქ მყოფ საზოგადოებას და მორწმუნე ჯინებს ეკუთვნით. ნამაზის შემდეგ თავისი სურვილისამებრ შეუძლია რწმენისა და ამქვეყნიური საქმეებისთვის შეევედროს. რადგან ღმერთი ამ დროის ვედრებას აუსრულებელს არ ტოვებს.

## პოლუსებზე ნამაზი

მუსლიმანური სამართლის ნორმების მცოდნეთა მიხედვით, დრო, ნამაზის ლოცვის პირობა, მიზეზი და ნიშანია. ალლაჰის ბრძანებით ყველა მუსლიმანი ვალდებულია დღეში ხუთი ნამაზი ილოცოს. ამიტომ, იქ სადაც ნამაზის დროების გარკვევა შეუძლებელია, ადამიანმა ნამაზი უნდა ილოცო იმ მხარის დროების მიხედვით, რომელიც მასთან ყველაზე ახლოა და ნამაზის დროები განსაზღვრულია.

ამგვარ მხარეში მცხოვრები ადამიანები ყოველდღიურ ცხოვრებას მზის ამოსვლა-ჩასვლის მიხედვით კი არა, ოცდაოთხსაათიანი რეჟიმის მიხედვით აწესრიგებენ.

## გ) ნამაზის ვაჯიბები

1. ნამაზის დაწყება სიტყვით „ალლაჰუ ექბერ" (ღმერთი უდიდესია).

2. ნამაზებზე სურა „ფათიჰას" წაკითხვა.

3. ნაფილე (ნებაყოფილებითი) ნამაზების ყველა მუხლზე და ფარძი ნამაზების პირველ ორ მუხლზე სურა „ფათიჰას" წაკითხვა.

4. ფარძი ნამაზების პირველ ორ მუხლზე სურა „ფათიჰას" შემდეგ ერთი პატარა სურის ან სამი მოკლე აიათის ან კიდევ ერთი გრძელი აიათის წაკითხვა.

5. „ფათიჰას“ შემდეგ წასაკითხი სურის ან აიათების სამი ან ოთხმუხლიანი ფარძი ნამაზების პირველ ორ მუხლზე და ვითრი ნამაზისა და ნაფილე ნამაზების ყველა მუხლზე წაკითხვა.

6. სურა „ფათიჰას“ სხვა სურამდე წაკითხვა.

7. სეჯდეზე შუბლისა და ცხვირის მიწაზე შეხება.

8. ორი სეჯდეს ერთმანეთის მიყოლებით შესრულება.

9. თადილი ერქანზე მიყოლა. ესე იგი ყიამზე სწორად დგომა, რუქუზე სწორად მოხრა, რუქუდან ადგომისას წელში გასწორება და იმდენხანს დგომა, რამდენი ხანიც „სუბჰანალლაჰის“ თქმას სჭირდება, სეჯდედან ადგომის დროს ორ სეჯდეს შორის იმდენხანს დაჯდომა, რამდენი დროც „სუბჰანალლაჰ“ თქმას სჭირდება.

10. სამ და ოთხმუხლიან ნამაზებში მეორე მუხლის დასასრულს დაჯდომა.

11. მეორე მუხლის ბოლოს ან სალამის მისაცემად დაჯდომისას „ეთთეჰიათუს“ წაკითხვა.

12. ოთხმუხლიანი ნამაზების მეორე მუხლის ბოლოს დაჯდომა და „ეთთეჰიათის“ წაკითხვა.

13. სამ და ოთხმუხლიანი ფარძ ნამაზებსა და ვითრი ნამაზის და შუადღის ნამაზის პირველ სუნნეთზე მეორე მუხლის შემდეგ „ეთთეჰიათის

წაიკითხვისთანავე მესამე მუხლზე ადგომა.

14. შუადღისა და სამხრობის ნამაზების ლოცვისას ჩუმად კითხვა.

15. ჯგუფურად ლოცვისას დილის, საღამოს, ძილისწინა ნამაზების პირველ და მეორე მუხლებზე, ჯუმა და ბაირამ ნამაზებისას იმამის მიერ ფათიჰასა და სხვა სურების ხმამაღლა წაკითხვა.

16. ჯამაათით ლოცვისას მრევლის გულდასმით იმამზე მოსმენა.

17. ვითრი ნამაზის ლოცვისას „ქუნუთის" ვედრებების წაკითხვა. ჯამაათით ლოცვისას ლოცვისას თან იმამი, თან მრევლი ქუნუთის ვედრებებს ჩუმად კითხულობენ.

18. ბაირამ ნამაზებზე აღებული დამატებითი თექბირები.

19. ნამაზის ბოლოს სალამის მიცემა.

20. ნამაზის შეცდომისას სეჰივ სეჯდეს გაკეთება.

21. ნამაზზე სეჯდეს აიათს თუ წავიკითხავთ, სეჯდეს შესრულება.

ნამაზის ფარძები რომ დავაგვიანოთ ან ვაჯიბებისგან რომელიმე დაგვავიწყდეს ან დავაგვიანოთ, ნამაზი მაინც ნალოცად ითვლება, ოღონდ ნაკლოვანია. ამ ნაკლოვანების შესავსებად აუცილებელია სეჰივ სეჯდე.

## სეჰივ სეჯდე

*„სეჰივ“* დაბნევას, თავდაუნებურ გამოტოვებას ნიშნავს. დაბნევით, ნამაზის რომელიმე ფარძის დაგვიანება ან რომელიმე ვაჯიბის დაგვიანება – გამოტოვება, ნამაზის დასასრულს მოითხოვს სეჯდეს, რომელსაც *„სეჰივ სეჯდე“* ეწოდება. ნამაზის ლოცვისას თუკი ამგვარი შეცდომა იქნება დაშვებული, დასასრულის *„ეთთეჰიათის“* წაკითხვის შემდეგ ხდება ორმხრივი მისალმება (ჯგუფური ნამაზის დროს იმამი მხოლოდ მარჯვენა მხარეს აძლევს სალამს) და თექბირით – *„ალლაჰუ ექბერ“* – სრულდება სეჯდე ორჯერ. ამას მოსდევს ყაღდეი ახირა (ლოცვისას ბოლო დაჯდომა) და ლოცვა სრულდება იმ მსვლელობებით, რომლებიც ბოლო მუხლის დასასრულს – ჯდომის დროს არის გასათვალისწინებელი.

სეჰივ სეჯდე საჭიროა მაშინ, როცა შეცდომით დაჯდომის ნაცვლად ავდგებით,ადგომის ნაცვლად დავჯდებით; ხმადაბლა კითხვის ნაცვლად ხმამაღლა ვიკითხავთ, ვედრების ნაცვლად ყურანს წავიკითხავთ, ყურანის ნაცვლად ვედრებას წარმოვთქვამთ.

აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„როცა ნამაზისთვის ეზანს კითხულობენ, ეშმაკი იმისთვის, რომ ეზანი არ გაიგონოს, ზურგს*

*შეაქცევს და გარბის. ეზნის დამთავრებისთანავე ისევ უკან მოდის. ნამაზისთვის ყამეთს რომ იკითხავენ, კვლავ ზურგს აქცევს და გარბის. ყამეთის დამთავრებისთანავე ისევ მოდის და ადამიანს შეუძვრება, ეუბნება: „ის რაღაც გაიხსენე, ეს რაღაც გაიხსენე. ისეთ რამეებს გაახსენებს რაც ნამაზამდე არც კი ახსოვდა. შედეგად ადამიანს ისიც აღარ ეცოდინება რამდენი მუხლი ნამაზი ილოცა."* (ბუჰარი, ეზანი, 4)

სხვა ჰადისში კი ნაბრძანებია:

*„ადამიანი ნამაზის დროს თუ დაიბნევა და არ ეცოდინება ერთი ილოცა თუ ორი, ნამაზის ერთ მუხლზე დაჯდეს! ორი ილოცა თუ სამი რომ არ ეცოდინება, ორ მუხლზე დაჯდეს! სამი ილოცა თუ ოთხი თუ არ ეცოდინება, სამ მუხლზე დაჯდეს და სალამის მიცემამდე ორი სეჯდე შეასრულოს!"* (თირმიზი, სალათი, 174)

## თილავეთ სეჯდე

ყურანში ოცდაოთხი ისეთი აიათია, რომელთაგან ერთი რომელიმეს წკითხვა ან გაგონება თილავეთ სეჯდეს შესრულებას მოითხოვს.

*„თილავეთ* სეჯდე" – აბდესიანი, ხელების მაღლა აუწევლად, ყიბლეს მიმართულებით, ფეხზემდგარი თექბირით *(ალლაჰუ ექბერ)* იწყება, შემ-

დეგ სრულდება სეჯდე ერთხელ *„სუბჰანე რაბიელ ალა“* –ს სამჯერადი განმეორებით, შემდეგ კვლავ თექბირი – *„ალლაჰუ ექბერ“*, სეჯდედან წამოდგომა და დასრულრბა სიტყვებით: *„სემიღნა ვე ეტღნა ღუფრანექე რაბბენა ვე ილეიქელ მასირ“.*

## დ) ნამაზის სუნნეთები

1. დასაწყისი თექბირის აღებისას ხელების მაღლა აწევა.

2. დღეში ხუთი ნამაზისა და ჯუმა ნამაზისთვის ეზანისა და ყამმეთის წაკითხვა.

3. თექბირისთვის როცა ხელებს ავწევთ, თითების გაშლა.

4. მრევლის თექბირის მიყოლება იმამის თექბირზე.

5. მარჯვენა ხელით მარცხენა ხელის დაჭერა.

6. *„სუბჰანექეს“* წაკითხვა.

7. *„სუბჰანექეს“* წაკითხვის შემდეგ *„ეღუზუ ბესმელეს“* წარმოთქმა.

8. სხვა მუხლებზე სურა *„ფათიჰას“* წინ მხოლოდ ბესმელეს წარმოთქმა.

9. *„სუბჰანექე და ეუზუ ბესმელეს“* ჩუმად წაკითხვა.

10. ფათიჰას შემდეგ გულში „ამინ“ წარმოთქმა.

11. *„ფათიჰას“* შემდეგ სხვა სურის წაკითხვა.

12. რუქუზე დახრისას *„ალლაჰუ ექბერ“* წარმოთქმა.

13. რუქუზე სამჯერ *„სუბჰანე რაბბიელაზიმ“* წარმოთქმა.

14. რუქუდან ადგომისას „სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“ წარმოთქმა.

15. რუქუს შემდეგ *„რაბბენა ლექელ ჰამდის“* წარმოთქმა.

16. ფეხზე დგომისას ფეხების გაშლა ოთხი თითის სიგანემდე.

17. რუქუზე დახრისას გაშლილი ხელის თითების მუხლებზე დაწყობა.

18. რუქუს ზურგში გაშლილი შესრულება.

19. რუქუდან გასწორების შემდეგ ხანმოკლე გაჩერება.

20. სეჯდეს შესრულებისას მიწაზე ჯერ მუხლების, შემდეგ ხელების და შემდეგ სახის დადება.

21. სეჯდედან ადგომისას, მიწიდან ჯერ სახის, შემდეგ ხელების, ბოლოს ხელების მუხლებზე დაწყობით მუხლების აწევა.

22. სეჯდეზე დაჯდომისას და ადგომისას *„ალ-ლაჰუ ექბერ“* წამოთქმა.

23. სეჯდეზე პირისახის - თითებგაშლილ, ქაა-ბასკენ მიმართულ - ხელებს შორის დადება.

24. სეჯდეზე სამჯერ *„სუბჰანე რაბიელ ალა“* წარმოთქმა.

25. სეჯდის შესრულებისას მუცლით ბარძაყებზე, იდაყვებით გერდებზე და მკლავებით სალოცავ ადგილზე შეუხებლობა.

26. *„ეთთეჰიათის“* ჩუმად წაკითხვა.

27. დაჯდომისას მარცხენა ფეხის ტერფის მიწა-ზე გაშლა და ზევიდან დაჯდომა. მარჯვენა ფეხის თითების ვერტიკალურად, ყიბლისკენ მიმართული დადება.

28. *„ეთთეჰიათის“* ჩუმად ჩაკითხვა.

29. სალამის მიცემამდე *„ეთთეჰიათის“*, შემდეგ *„ალლაჰუმე სალლის“, „ალლაჰუმმე ბარიქის“, ბო-ლოს კი ვედრების წაკითხვა.“*

30. ლოცვის დასასრულს ჯერ მარჯვნივ, შემდეგ მარცხნივ მისალმება.

31. სალამის მიცემისას *„ესსელამუ ალეიქუმ ვე რაჰმეთულლაჰ“* წარმოთქმა.

32. მარცხენა მხარეს სალამს მიცემისას იმამის მიერ ხმის შენელება.

33. ჯგუფურად ნამაზის ლოცვისას პირველ მუხლზე დაგვიანების შემთხვევაში, იმამის მიერ მეორე მუხლზე სალამის მიცემაზე დალოდება.

## ე) ნამაზის ადაბი (წესები)

ნამაზს რამდენიმე წესი აქვს. მათი უარყოფა ცოდვად არ ითვლება, მაგრამ შესრულება უფრო უკეთესია, უფრო მეტი მადლის მოპოვების საშუალებაა. ყველა შეგნებულმა მუსლიმანმა იცის ნამაზი რაოდენ ძვირფასი ღვთისმსახურებაა; შემეცნებული აქვს, რომ ნამაზზე ღმერთის წინაშე იმყოფება. ფიქრობს, რომ ღმერთი მას ხედავს და წესებს ემორჩილება; ცდილობს გული დაიცვას ამქვეყნისა და სხვადასხვა ფიქრებისგან. ადამიანი ნამაზის წესებს იმდენად იცავს, რამდენადაც ალლაჰთან ახლოს არის.

იმამი რაბბანი მექთუბათში ნამაზის წესების შესახებ ასე ამბობს:

„სეჯდეზე ხელის თითების შეერთებას, რუქუზე კი თითების ერთმანეთზე დაშორებას უნდა მივაქციოთ ყურადღება. ესე იგი ასეთი წვრილმანი დეტალებიც კი გასათვალისწინებელია. ნამაზზე დგომისას თვალები სეჯდეს უნდა მივაპყროთ, რუქუს მდგომარეობაში ფეხებს უნდა ვუყუროთ,

სეჯდეს შესრულებისას ცხვირს და ჯდომისას მუხლებზე დაწყობილ ხელებს უნდა ვუყუროთ. ეს ყველაფერი ნამაზზე მორჩილებას უზრუნველყოფს. ამავე დროს ყურადღების კონცენტრირება ადამიანს საშუალებას აძლევს მთლიანად ნამაზზე იმყოფებოდეს.“

ნამაზის ზოგიერთი წესები ასეთია:

1. ნამაზზე მშვიდად, იმ გრძნობით შეპყრობილი უნდა ვიყოთ, რომ ალლაჰს ვუსრულებთ ღვთისმსახურებას.

2. ტანისამოსი გახსნილი არ უნდა გვქონდეს, ღილები უნდა შევიკრათ და მამაკაცებმა ხელები სახელოებიდან გარეთ უნდა გამოიტანონ.

3. ნამაზის მლოცველი ადამიანი, როცა ფეხზე დგას, სეჯდეს – ადგილს, რუქუზე ყოფნისას – ფეხებს, სეჯდეზე – ცხვირს, ჯდომისას – მუხლებზე დაწყობილ ხელებს, სალამის მიცემისას მხრებს უნდა უყურებდეს. უნდა ვეცადოთ ნამაზი მორჩილად და წრფელი გულით ვილოცოთ.

4. ლოცვის დროს მთქნარებას თუ ვერ შევიკავებთ, პირზე მარჯვენა ხელი მივიფაროთ.

5. თუ შევძლებთ, ხველება შევიკავოთ.

6. დაყამეთებისას მუეზზინი როგორც კი იტყვის, *„ჰაიია ალელ ფელაჰ“*, იმამიც და მასზე მიმყოლი მლოცველებიც ფეხზე უნდა ადგეს.

7. *„ყადყამეთი სალაჰ“* თქმის შემდეგ იმამმა ნამაზი უნდა დაიწყოს. იგი ამ ქმედებით მუეზზინის ნათქვამს დაამოწმებს. ამასთან ერთად, ყამეთის დამთავრების შემდეგ ნამაზის დაწყებას არაფერი აბრკოლებს.

## ვ) ნამაზის მექრუჰები

1. ნამაზზე მთქნარება და გაზმორება, ტანსაცმლით თამაში, თითების ტკაცუნი.

2. საპირფარეშოში შესვლის მოთხოვნილება თუ არსებობს, შესუსტებული აბდესით ნამაზის ლოცვა.

3. თვალების დახუჭვა, მარჯვნივ, მარცხნივ და ზევით ყურება.

4. ცოცხალი არსებების სურათის ან ცეცხლის პირდაპირ ლოცვა.

5. სახელოაკეცილი ნამაზზე დადგომა.

6. სეჯდეზე წასვლისას ხელებით ტანსაცმლის ამოჩოჩება.

7. ყირაათის დამთავრებამდე რუქუზე დახრა.

8. ნამაზის ქუდმოხდილი ლოცვა.

9. ნამაზის ლოცვისას რაიმეზე დაყრდნობა.

10. ნამაზის ლოცვისას ქავილი, ოფლის მოწ-

მენდა.

11. სეჯდის დროს სალოცავზე შუბლის ან ცხვირის შეუხებლობა.

12. ჯამაათით ლოცვისას წინა მწკრივის გამოტოვებით მომდევნო მწკრივებში ლოცვა.

## ზ) ნამაზის მომშლელი მდგომარეობები

1. ნამაზის ლოცვისას ლაპარაკი;

2. ჭამა-სმა;

3. აშკარა სიცილი. (გვერდით თუ გაიგონებენ სიცილს, აბდესიც იშლება);

4. მკერდით მარჯვნივ ან მარცხნივ შებრუნება;

5. ნამაზის ლოცვისას ისეთი საქმის გაკეთება, რაც სხვას ეჭვის გარეშე აფიქრებინებს, ეს კაცი ნამაზს არ ლოცულობსო;

6. ნამაზის ლოცვისას ვინმესთვის სალამის მიცემა, ან მიცემული სალამის აღება;

7. რაიმე ამქვეყნიურის გახსენებისას ხმით ტირილი, ტკივილისგან „აჰ“, „ოჰ“ დაკვნესება;

8. ძალად დახველების მცდელობა;

9. რაიმეზე შებერვა;

10. ყურანის არასწორი კითხვა, თუკი ის გამოიწვევს მნიშვნელობის დამახინჯებასაც;

11. ყურანის კითხვა ყურანში ცქერით;

12. კაცის და ქალის გერდიგვერდ, ერთ ხაზზე ლოცვა;

13. ნამაზზე აბდესის მოშლა;

14. თეიმუმით ლოცვისას წყლის გამოჩენა;

15. მესთებზე მესჰის დროის ამოწურვა;

16. ნამაზის ლოცვისას სხეულის იმ ნაწილის შიშვლად გამოჩენა, რომლის დაფარვა აუცილებელია;

17. ნამაზის ლოცვისას დაბნედა;

18. გადახარხარება.



# თადილი ერქანი

თადილი ერქანი ნამაზის მუხლების მოწესრიგებულად შესრულებას ნიშნვას. როგორც ტერმინი, „თადილი ერქანი“ ნამაზის მუხლების შესაბამისად შესრულებას, მოძრაობის შემდეგ დგომას ან მოხრის შემდეგ გასწორებას, ორ მოძრაობას შორის წესისამებრ ნიშნავს.

ნამაზზე თადილი ერქანი: რუქუზე – რუქუდან გასწორებას, სეჯდეზე – ორ სეჯდეს შორის დაჯდომას ეხება. მაგალითად, რუქუდან ყიამზე გასწორებისას, სხეული სრულად უნდა გაიშალოს და უძრავად უნდა იყოს, ფეხზე სულ ცოტა იმდენხანს უნდა გაჩერდეს, „სუბჰანალლაჰილ აზიმ“ (უდიდესი ალლაჰი ყოვლად უნაკლოა) წარმოთქმას რომ სჭირდება და შემდეგ სეჯდე უნდა შეასრულოს. სეჯდეებს შორისაც ამდენივე დრო უნდა დაჰყოს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„სანამ რუქუსა და სეჯდეზე წელში კარგად არ გაიშლებით, თქვენი ნამაზი სრული არ იქნება.“* (აბუ დავუდი, სალათი, 148)

ერთ-ერთ სხვა ჰადისში რუქუსა და სეჯდეს თადილი ერქანის შესაბამისად შესრულებაა ნაბრძანები:

*„რუქუ და სეჯდე შეასრულეთ! ალლაჰს ვფიცავ, რუქუსა და სეჯდეს შესრულებისას ჩემს ზურგს უკან რასაც აკეთებთ, მე იმასაც ვხედავ.“* (ბუჰარი, ეიმანი. 3)

თადილი ერქანი იმამი აზამისა და იმამი მუჰამმედის მიხედვით ვაჯიბია. ამ შეხედულებათაგან პირველის მიხედვით თადილი ერქანის შეუსრულებლად ნალოცი ნამაზის ხელახლა ლოცვაა საჭირო. მეორეს აზრით კი, ასეთ შემთხვევაში სეჰივ სეჯდეს გაკეთება საკმარისია. მაგრამ ამგვარი ნამაზის ხელახლა ლოცვა უმჯობესია. ამგვარად, ადამიანი გაუგებრობისგან დაცული იქნება.

ვისაც სურს ნამაზის სიტკბოსა და სიამოვნების მიღება, ის ნამაზის ლოცვისას თადილი ერქანს ემორჩილება და არ ჩარობს. აჩქარებას პატივისცემისა და წესების საწინააღმდეგოდ თვლის.

აბუ ჰურეირე გადმოგვცემს:

„ერთი კაცი მეჩეთში მოვიდა და ნამაზი ისე ილოცა, რომ რუქუ და სეჯდე თადილი ერქანის მიხედვით არ შეასრულა. მას შუამავალიც უყურებდა. კაცმა ნამაზის ლოცვა რომ დაასრულა, შუამავლთან მივიდა და სალამი მისცა. შუამავალმა უთხრა:

*„წადი, ხელახლა ილოცე, რადგან შენ ნამაზი არ გილოცია.“*

კაცი წავიდა და კვლავ ილოცა. ალლაჰის შუამავალმა ის სამჯერ მიაბრუნა, სანამ კაცმა თადილი ერქანის მიხედვით არ ილოცა.

ალლაჰის შუამავალმა აიმ კაცს საბოლოოდ უთხრა:

*„ნამაზის სალოცად დადგომის დროს აბდესი წესიერად აიღე, შემდეგ ყიბლისკენ მიტრიალდი და თექბირი წარმოთქვი შემდეგ ყურანიდან წაიკითხე ადგილი, რომელიც იცი და ადვილია შენთვის; შემდეგ რუქუზე წადი და ორგანიზმის დამშვიდებამდე რუქუზე შეჩერდი; შემდეგ თავი ასწიე და კარგად გასწორდი! სეჯდეზე წადი და ორგანიზმის დამშვიდებამდე სეჯდეზე შეჩერდი. შემდეგ თავი ასწიე და ორგანიზმის დამშვიდებამდე იჯექ! კვლავ სეჯდეზე წადი და ორგანიზმის დამშვიდებამდე სეჯდეზე იყავ! ასე ილოცე ყველა ნამაზი!“* (მუსლიმი, სალათი, 45)

თირმიზის გადმოცემაში ნათქვამია:

*„თუკი ასე მოიქცევი ნამაზი სრული იქნება, ხოლო არასრულად თუ გააკეთებთ, ნამაზიც ხარვეზიანი გამოვა.“* (თირმიზი, მევაქითი, 110)

ერთ დღეს წმინდა შუამავლის თანდასწრებით ქურდობაზე ჩამოვარდა სიტყვა. შუამავალმა იკითხა:

*„ყველაზე უკადრისი რომელი ქურდობაა?“*

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

*„ალლაჰმა და შუამავალმა უკეთ იციან.“*

ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ყველაზე ცუდი ქურდობა ნამაზის ლოცვისას რომელიმე მსვლელობის შეუსრულებლობაა. ანუ ვინც რუქუს, სეჯდეს, მორჩილებას ან ყიraათს სრულად არ შეასრულებს, ქურდია.“*

იქ მყოფებმა უთხრეს:

*„ამ ქურდს ხელი ეკვეთება?“*

შუამავალმაც ბრძანა:

*„რასაკვირველია.“* იქ მყოფებმა გაიცინეს. (დარიმი, სალათი, 78)

წმინდა შუამავალმა დაინახა, რომ ერთმა კაცმა ნამაზი ილოცა მაგრამ ყიამი, რუქუ და სეჯდე მითითებისამებრ არ შეასრულა. შუამავალმა იმ კაცს უთხრა:

*„შენ თუ ამ მდგომარეობაში მოკვდები, განკითხვის დღეს მუჰამმედის უმმეთს (ხალხთაგანს) არ მიგაკუთვნებენ.“*

ნამაზს, სადაც რუქუ და სეჯდე წესისამებრ არ არის შესრულებული, ალლაჰი არ მოიწონებს. წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„მიუხედავად იმისა, რომ სამოცი წლის განმავლობაში ნამაზს ლოცულობს, ერთიც კი არ იქნება მიღებული, რადგან რუქუს თუ წესების დაცვით შეასრულებს, სეჯდეს არ ასრულებს, სეჯდეს თუ ასრულებს, რუქუს არ ასრულებს."*

ზეიდ ბინ ვეჰბი გადმოგვცემს:

„როცა ჰუზეიფემ დაინახა კაცი, რომელიც ნამაზის ლოცვისას სეჯდეს და რუქუს სწორად არ ასრულებდა, დაუძახა და უთხრა:

„რამდენი ხანია ასე ლოცულობ ნამაზს?"

„ორმოცი წელია."

„თუ ასეა, ორმოცი წელია ნამაზი არ გილოცია. თუ მოკვდები, მუჰამმედ შუამავლის მიმდევრად არ ჩაითვლები." (ბუჰარი, ეზანი, 119)

მუსლიმანი თადილი ერქანს უნდა დაემორჩილოს, უნდა ეცადოს ნამაზი აუჩქარებლად, სერიოზულად, სულდამშვიდებულმა, მოქნილად და მორჩილად ილოცოს.



## ჯამაათით ლოცვის მადლი

ჯამაათით ნამაზის ლოცვა სუნნეთი მუაქქადეა. ჰანეფისა და შაფების მიხედვით, ჯამაათით ნამაზი, იმამმა და მიმყოლმა სულ ცოტა ერთმა მამაკაცმა მაინც უნდა ილოცონ. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ორი და მეტი ადამიანი უკვე ჯამაათია.“* (იბნ მაჯე, სუნენი, სალათი, 972)

ჯამაათით ნამაზის ლოცვის მადლი ჯგუფის სიმრავლის მიხედვით იცვლება. ჯამაათი რაც უფრო დიდია უდიდესი ალლაჰისთვის მეტად მოსაწონია. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„უეჭველია, რომ ერთი ადამიანი მეორე ადამიანთან ერთად ჯამაათს თუ შექმნის და ნამაზს ილოცავს, ორ ადამიანთან ერთად ნალოცი ნამაზი მარტო ნალოც ნამაზზე უფრო მადლიანია. ჯამაათი რაც უფრო დიდი იქნება, უდიდეს ალლაჰს უფრო მეტად მოსწონს.“* (ნესაი, იმამე, 45)

ჯამაათთან ერთად ნალოცი ნამაზის მადლი, მარტოდ ნალოც ნამაზის მადლზე – ოცდახუთჯერ, სხვა გადმოცემის მიხედვით ოცდაშვიდჯერ მეტია. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ჯამაათით ნალოცი ნამაზის მადლი მარტოდ ნალოც ნამაზის მადლზე ოცდაშვიდჯერ მეტია.“*

სხვა გადმოცემის მიხედვით:

*„ოცდახუთჯერ მეტია.“* (ბუჰარი, ეზანი, 30)

ისლამის სწავლულებს ამ ორ ჰადისზე სხვადასხვა შეხედულება აქვთ. ზოგი ამბობს: „ოცდაშვიდჯერ მეტი მადლი ძილისწინა ლოცვისა და დილის ნამაზებისთვის არის, რადგან ამ ორ ნამაზის ჯამაათით სალოცავად წასვლა უფრო რთულია, სხვა ნამაზებზე კი ოცდახუთჯერ მეტი მადლი იწერება.“

ჰადისები განმარტავს, რომ ჯამაათით ნამაზის ლოცვა მადლის მოპოვების საშუალებაა. განა არის ვინმე ისეთი, ვინც ერთის ნაცვლად, ოცდაშვიდის მოგებას არ ისურვებს? მაგრამ იმის გამო, რომ ადამიანი უგულისყურო არსებაა, სულიერ მოგებას მატერიალური მოგების დარ მნიშვნელობას არ ანიჭებს.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ჯამაათით ნალოცი ერთი ნამაზი მარტოდ ნალოც ოცდაშვიდ ნამაზის ტოლფასია.“* (ბუჰარი, ეზანი, 30)

აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ჯამაათით ნალოცი ნამაზის მადლი, სახლში და დუქანში ნალოც ნამაზის მადლზე ოცდახუთჯერ მეტია. თუკი ადამიანი გულდასმით აბდესს აიღებს, შემდეგ მხოლოდ ნამაზის ლოცვის მიზნით მეჩეთში წავა, ყოველი გადადგმული ნაბიჯის გამო, მისი საფეხური მაღლდება და თითო ცოდვა მიეტევება. ნამაზის ლოცვის შემდეგ, აბდესიანი რამდენხანსაც იქ დარჩება (დამჯდარი), ანგელოზები ალლაჰისგან მისთვის მიტევებასა და წყალობას ითხოვენ:*

*„ო, ალლაჰო! ეს ადამიანი შეიწყალე, მას მიუტევე!“ ამ ადამიანს, ის დრო, სანამ ნამაზს ელოდება, ნამაზის ლოცვად ეთვლება.“* (ბუჰარი, ეზანი, 30)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც სამოთხის შუაგულში ცხოვრებას ისურვებს, ჯამაათით ნამაზის ლოცვას არ უნდა დაზარდეს!“* (იბნ ჰიბბანი, 16/436)

ჯუმა ნამაზის გარდა, ყველაზე ძვირფასი დილის ნამაზის ჯამაათით ლოცვაა, შემდეგ ძილისწინა ნამაზის ჯამაათით ლოცვა, შემდეგ სამხრობის ნამაზის ლოცვა.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანებს ეზნისა და პირველ მწკრივში ლოცვის მადლი რომ სცოდნოდათ,მათთვის წილის ყრის გარდა სხვა გამოსავალს ვერ მოძებნიდნენ; ნამაზის დროის მოსვლისთანავე ლოცვის მადლი რომ სცოდნოდათ, ამისათვის ერთმანეთს შეეჯიბრებოდნენ. ძილისწინა ნამაზისა და დილის ნამაზის მადლი რომ სცოდნოდათ, ხოხვაც რომ დასჭირვებოდათ, ამ ნამაზების ჯამაათით სალოცავად მოვიდოდნენ.“* (ბუჰარი, ეზანი, 9)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ძილისწინა ნამაზს ჯამაათით ილოცავს, იმდენი მადლი ეწერება, თითქოს ნახევარი ღამე ნამაზის ლოცვაში გაეტარებინოს. ყველა, ვინც დილის ნამაზს ჯამაათით ილოცავს, იმდენ მადლს მოიპოვებს თითქოს მთელი ღამე ლოცვაში გაეტარებინოს.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 260)

არსებობს ჰადისი, რომელიც მიუთითებს, რომ ფარისევლებს (ორპირებს) ძილისწინა და დილის ნამაზების ჯამაათით სალოცავად ძალა არ ყოფნით:

*„ჩვენ – მუსლიმანებსა და ფარისევლებს შორის განსხვავება ძილისწინა და დილის ნამაზისთვის სამზადისშია, რადგან ფარისევლებს ამ ორი ნამაზის ჯამაათით სალოცავად ძალა არ ჰყოფნით.“* (იმამი მალიქი, მუვათთა, ჯენაიზი, 5)

მსგავსი მნიშვნელობის ერთ სხვა ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„ფარისევლებისთვის დილისა და ძილისწინა ნამაზებზე უფრო მძიმე ნამაზი არ არსებობს. ადამიანებმა რომ იცოდნენ ამ ორ ნამაზისთვის რამდენი ჯილდო და მადლია, ფორთხვაც რომ დასჭირვებოდათ, ჯამაათით ნამაზის სალოცავად წავიდოდნენ.“* (ბუჰარი, მევაქითი, 20)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„წყვდიად ღამეში ფეხით მეჩეთში წასულ ადამიანებს ვახარებთ, რომ განკითხვის დღეს მათ ნათელი შემოერტყმებათ.“* (აბუ დავუდი, სალათი, 50)

წყვდიადში ნალოცი ნამაზები ძილისწინა და დილის ნამაზებია. რადგან ამ ნამაზებისთვის მეჩეთში წასვლა სხვა ნამაზებისთვის წასვლაზე უფრო რთულია, ორივე ნამაზი ძილის დროს ემთხვევა. ფარისევლებისთვის ყველაზე რთულად შესასრულებელი ეს ნამაზებია.

იმათ, ვინც ნამაზს ჯამაათით სალოცავად ვერ მიუსწრებს, ჰადისი შემდეგ რამეს ახარებს:

*„ვინც აბდესს წესიერად აიღებს და ჯამაათით ნამაზის სალოცავად წავა, როცა მივა, თუკი ხალხს ლოცვა დამთავრებული ექნება, უდიდესი ალლაჰი მას იმდენივე მადლს დაუწერს, რამდენსაც ჯამაათით ნამაზის მლოცველებს. ჯამაათით*

*მლოცველების მადლს არაფერი დააკლდება.“* (ნესაი, თაჰარეთი, 108)

ეს უდიდესი ღმერთის წყალობაა, რომ მხოლოდ მცდელობისა და მიზნის გამო მიუხედავად იმისა, რომ ვერ მიუსწრებ, ისეთი მადლი გეწერება, თითქოს მიგესწროს.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„მიზანი საქმის საწინდარია.“* (ბუჰარი, იმანი, 41)

ჯამაათით ლოცვა არ უნდა უარვყოთ და განცალკევებით ლოცვაზე არ უნდა ვიფიქროთ, რადგან ვინც ასე იწყებს ფიქრს, ეშმაკი მას ამარცხებს. ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ერთ სოფელში ან მინდორში სამი ადამიანი ერთად თუ მოიყრის თავს და ნამაზს ჯემაათით არ ილოცავენ, ეშმაკი მათ გარს შემოერტყმება და სძლევს. ამიტომ ჯამაათით ლოცვა გააგრძელეთ. უეჭველია, რომ ფარისგან გამოცალკევებულ ცხვარს მგელი შეჭამს.“* (აბუ დავუდი, სალათი, 46)

სწავლულები ამბობენ:

„დღეში ხუთი დროული ნამაზის ჯამაათით მლოცავ ადამიანს უდიდესი ალლაჰი შემოსავლის უკმარისობისა და საფლავის სატანჯველისაგან დაიცავს. მას ცოდვა-მადლის რვეული მარჯვენა ხელში მიეცემა, ბეწვის ხიდზე ელვასავით გაირბენს, სამოთხეში განუსჯელად შევა. ადამიანს,

რომელიც ჯამაათით სალოცავ ნამაზს უარყოფს, უდიდესი ალლაჰი სარჩოსა და სამუშაოს ბარაქას შეუმცირებს, სახეზე ღვთისმოსავი ადამიანის იერი გაუქრებათ, სხვა საქმეები მიღებული არ იქნება, სხვებისთვის საყვარელი ადამიანი აღარ იქნება. სული მშიერ-მწყურვალს წაერთმევა, საფლავში მძიმე დაკითხვა, წყვდიადი, საშინელი განსასჯელი, ღმერთის სატანჯველი და ჯოჯოხეთის ცეცხლის პირისპირ დარჩენა მოელის." (რუჰულ ბეიან, ტ. 5, გვ. 289)

აბუ დერდას გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„უდიდეს ალლაჰს ისე შეუსრულე ღვთისმსახურება, თითქოს შენს წინ იდგეს და მას ხედავდე! შენი თავი მკვდრად ჩათვალე, დაჩაგრულის წყევლისგან თავი დაიცავი! დილისა და ძილისწინა ნამაზების ჯემაათით სალოცავად წასვლის ძალა მიწაზე ფორთხვითაც კი თუ შეგწევს, არ გააცდინო!"*

შუამავლის თანამიმდევრები ნამაზის საყოველთაო ლოცვას დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. ავადაც რომ ყოფილიყვნენ, ჯამაათით სალოცად ყოველ ღონეს ხმარობდნენ. წმინდა შუამავალი სასიკვდილო სარეცელზე რომ იწვა, მაშინაც კი ასე მოიქცა. მას ავადმყოფობა გაუარესებული ჰქონდა და რამდენჯერმე გული წაუვიდა, აბდე-

სი რამდენჯერმე აიღო, შემდეგ აბბასის და ალის დახმარებით მეჩეთში წავიდა. იმამობას აბუ ბაქრი უწევდა. შუამავალი აბუ ბაქრის უკან მწკრივში დადგა და ნამაზი ილოცა.

ყურანში ჯიჰადის დროს, საომარ მდგომარეობაშიც კი არ არის ნამაზის გაცდენა ნებადართული, ჯამაათით ნამაზის ლოცვის შესახებაც ასევეა ნაბრძანები:

**„შენ თუ მათ შორის იქნები და მათ ნამაზს ალოცებ, მათმა ერთმა ნაწილმა შენთან ერთად ნამაზზე დადგეს, იარაღიც გვერდით დაიდონ...“** (სურა ნისა, აიათი 102)

## ა) პირველი თექბირის მადლი

ჯამაათით ნამაზის ლოცვის დროს იმამთან ერთად პირველი თექბირის აღება ძალიან მადლიანია. ადამიანი, რომელიც ორმოცი დღის განმავლობაში გულწრფელად ივლის ჯამეში და ჯამაათით ნამაზს ილოცავს, ვინც იმამის აღებულ პირველ თექბირს მიუსწრებს, მასთან ერთად აიღებს თექბირს და ნამაზს დაიწყებს, არც ჯოჯოხეთში შევა და არც ფარისეველი იქნება.

ენეს ბინ მალიქის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც პირველ თექბირზე დაუგვიანებლად, ორმოცი დღის განმავლობაში ჯემაათით ნამაზს ილოცავს, ორი უპირატესობა ექნება: პირველი – ჯოჯოხეთიდან ხსნის უპირატესობა, მეორე – ფარისევლებისგან შორს ყოფნის უპირატესობა.“* (თირმიზი, სალათი, 64)

ღრმად მორწმუნეები ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად პირველ თექბირს მაშინვე აღავლენდნენ, როგორც კი იმამი დაიძახდა, რადგანაც ეს ალლაჰის ბრძანებისადმი პატივისცემის გამოხატულებაა. აი, ისინი ამ მიზეზით პირველ თექბირს იმამის მიყოლებით ასრულებდნენ და არა იმისთვის, რომ მადლი მოეპოვებინათ ან სიამოვნება მიეღოთ იმისგან, რომ ღმერთის წინაშე იდგნენ, რადგან ღმერთის ბრძანების გარეშე შესრულებული ასეთი ნაბიჯი იოლად თრგუნავს ვნებას. ვინც ღვთისმსახურებას პატივისცემით შეასრულებს, თან ვალდებულებას მოიხსნის და თან ჯილდოს დაიმსახურებს.

ამ მიზეზით, სელეფებიდან (სწავლულები) ვინმე დასაწყის თექბირს თუ ვერ მიუსწრებდა, საკუთარ თავს სამი დღის განმავლობაში ეუბნებოდა: „არ მოიწყინო, ჯანმრთელად იყავი!“ – თუ ჯემაათით ლოცვას ვერ მიუსწრებდა, ამასვე საკუთარ თავს შვიდი დღის განმავლობაში ეუბნებოდა. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი 2, გვ. 136)

დიდი სწავლული მუჰამმედ იბნ სემმადი ასე ამბობს: „ორმოცი წლის განმავლობაში ჯამაათით ლოცვისას პირველი თექბირი ერთხელ გამოვტოვე. იმ დღეს დედა გარდამეცვალა. გასვენებით ვიყავი დაკავებული და პირველ თექბირს ვერ მივუსწარი. ჯემაათით ლოცვის მადლი ვერ მოვიპოვე-მეთქი და იმისთვის, რომ ჯემაათით ლოცვის მადლი მომეგო, იგივე ნამაზი ოცდახუთჯერ ვილოცე. იმ დროს ერთმა ადამიანმა სიზმარში მითხრა:

„მუჰამმედ! ოცდახუთჯერ ილოცე, მაგრამ ანგელოზების ნათქვამი „ამინ“ სად წაიღე?“

## ბ) მეჩეთში წასვლის მადლი

ჯგუფურად ნამაზის სალოცავად მეჩეთში წასვლა ძალიან მადლიანია.

აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„თუკი ვინმე კარგად გასუფთავდება და ალლაჰის დავალების შესრულების მიზნით მეჩეთში წავა, ყოველ გადაგმულ ნაბიჯზე მისი ერთი ფეხი ცოდვებს შლის, მეორე კი მის ღირსებას ამაღლებს.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 282)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„თუკი თქვენგან ვინმე სახლში აბდესს აიღებს და მეჩეთში წავა, (სახლში) დაბრუნებამდე ეთვლება რომ ნამაზზეა.“* (ჰაქიმი, ელ-მუსთედრექი, 1, 206)

წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„განკითხვის დღეს უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:*

*„ჩემი მეზობლები სად არიან?“*

ანგელოზები ეტყვიან:

*„ღმერთო, შენი მეზობლები ვინ არიან?“*

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

*„მუდმივად მეჩეთში (ჯგუფურად ნამაზის სალოცავად) მოსიარულენი.“*

ჯამაათით ნამაზის მლოცველებს ანგელოზები უმეგობრდებიან. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანები, რომლებიც ხშირ-ხშირად იკრიბებიან მეჩეთში, ანგელოზებს უმეგობრდებიან. ავად თუ გახდებიან, ანგელოზები მათ მოინახულებენ. ისინი რაიმე საქმის გასაკეთებლად თუ წავლენ, ანგელოზები დაეხმარებიან.“*

სახლი მეჩეთიდან რამდენადაც შორს არ უნდა იყოს, ჯამაათით ლოცვას განსაკუთრებული მნიშვნელობა უნდა მივანიჭოთ, რადგან შორი მანძილიდან მეჩეთში მისვლა უფრო მეტ მადლს მოგვაპოვებინებს. ჯაბირი გადმოგვცემს:

*„მეჩეთის გარშემო მიწის ნაკვეთები ცარიელი დარჩა. ბენი სელიმეს ტომმა მეჩეთის ახლო გა-*

*დასვლა და დასახლება მოინდომა. ამ სურვილმა შუამავლამდე რომ მიაღწია, მათ ჰკითხა:*

*„ჩემამდე მოღწეული ცნობის მიხედვით, მეჩეთის ახლოს გადმოსვლა და დასახლება გადაგიწყვეტიათ. მართალია?“*

*„დიახ, ალლაჰის შუამავლო! ასეთი სურვილი გვაქვს.“*

*„სელემეს მოდგმავ! თქვენს სამშობლოს არ დაშორდეთ, რომ თქვენმა ნაბიჯებმა მადლი მოგიტანოთ.“*

*„მაშასადამე ამ ადგილებიდან გადასახლება ჩვენ არ გაგვახარებს.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 280)

უბეი ბინ ქაბი გადმოგვცემს: „ერთ-ერთი ანსარის სახლი მეჩეთიდან ისე შორს იყო, რომ მასზე შორს არავინ ცხოვრობდა. ამის მიუხედავად იგი არც ერთ ნამაზს არ აცდენდა. ერთხელ უთხრეს: „ერთი სახედარი გეყიდა, წყვდიადში და ცხელ დღეებში მასზე შეჯდებოდი.“ კაცმა უპასუხა: „ჩემი სახლი მეჩეთთან ახლოს რომ იყოს, არ გამახარებდა. მე მინდა რომ მეჩეთისკენ გადადგმულმა ჩემმა ნაბიჯებმა მადლი მომიტანოს.“

წმინდა შუამავალმა კი ბრძანა:

*„უდიდესმა ალლაჰმა ყველა მადლი ერთად შეგიკრიბა.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 278)

ჯამაათით ნამაზის ლოცვა მუსლიმანისთვის ძალიან მნიშვნელოვანი უნდა იყოს და მეჩეთში წასვლა ჩვევად უნდა აქციოს. წმინდა შუამავალი ერთ-ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„როცა დაინახავთ ადამიანს, რომელსაც მეჩეთებში სიარული ჩვევად აქვს, მოწმეობა გასწიეთ, რომ ეს ადამიანი ნამდვილი მორწმუნეა.“* (თირმიზი, იმანი, 8)

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

**„ალლაჰის მეჩეთებს მხოლოდ ალლაჰის მორწმუნენი აითვისებენ.“** (სურა თევბე, აიათი 18)

ამ აიათში ათვისება ჯამაათით ლოცვის მნიშვნელობით არის გამოყენებული.

ერთ-ერთ ჰადისში კი ნაბრძანებია:

*„განკითხვის დღეს, როცა ყველა საბრალო მდგომარეობაშია და მზე ყველა მხარეს წვავს, შვიდი ჯგუფის ხალხი ალლაჰის წყალობის ჩრდილქვეშ იქნებიან. მათგან ერთ-ერთი ის არის ვისი გულიც მეჩეთზეა მიჯაჭვული. რაიმე მიზეზით გარეთაც რომ გამოვიდეს, გულს კვლავ მეჩეთში დაბრუნება სურს.“* (თირმიზი, ზუჰდი, 35)

მეჩეთში ჯამაათით სალოცავად წასულმა მუსლიმანებმა სისუფთავეს უკიდურესად დიდი ყურადღება უნდა მიაქციონ, არ უნდა დასდევდეთ სუნი, რომელიც სხვას შეაწუხებს. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ხახვსა და ნიორს შეჭამს, ჩვენგან და ჩვენი მეჩეთიდან ცალკე დადგეს, საკუთარ სახლში დარჩეს! “* (ბუჰარი, ეზანი, 160)

## გ) ჯამაათით ნამაზის ლოცვა არ გაიცდინება

ჰანეფის მოძღვრების მიხედვით, ჯამაათით ნამაზის ლოცვა შესაძლებლობების მქონე, ჭკვიანი მამაკაცებისთვის სუნნეთი მუექქედეა. ქალების, ბავშვების, მონების, დამბლადაცემულების, ავადმყოფების, მოხუცების და უხელფეხოებისთვის ჯამაათით ნამაზის სალოცავად შორს წასვლა აუცილებელი არ არის.

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ვინც მუეზზინის ხმას გაიგონებს და ნამაზის სალოცავად ჯამაათს არ შეუერთდება, რაიმე საპატიო მიზეზი თუ არ აქვს, მისი ნალოცი ნამაზი (არასრულყოფილად ან) არაფრად ჩაითვლება.“*

*„ალლაჰის შუამავალო, საპატიო მიზეზი რა არის?“*

*„შიში ან ავადმყოფობა.“* – უპასუხა შუამავალმა (აბუ დავუდი, სალათი, 47)

საპატიო მიზეზის არარსებობის მიუხედავად, ჯამაათით ნამაზის სალოცავად ვინც არ წავა, მას

ალლაჰის შუამავალი ასე აფრთხილებს:

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული ეკუთვნის, ვიფიქრე, რომ ვბრძანო ცეცხლის დასანთებად შეშის მოგროვება, შემდეგ ნამაზზე ეზნით დაპატიჟება, შემდეგ ერთ-ერთის იმამობა, შემდეგ კი იმათი სახლების დაწვა, ვინც ნამაზის სალოცავად არ მოვა.“* (ბუჰარი, ეზანი, 29)

საიდ იბნ მუსეიები ასე ამბობდა:

„ოცი წელიწადია რაც ჯამეში შესვლამდე ეზნის ხმა არ გამიგონია.“

თუ ვინმე ჯამაათით ლოცვას შეგნებულად თავს აარიდებს, მის წინააღმდეგ გამოსვლა ვაჯიბია, რადგან ჯამაათით ლოცვა ისლამის სიმბოლოა.

ამრ ბინ უმმუ მექთუმის გადმოცემით, წმინდა შუამავალს ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ბრმა ვარ. ჩემი სახლიდან ჯამე საკმაოდ მოშორებულია. ყოველთვის ვერ ვპოულობ ადამიანს, რომელიც ჯამეში მიმიყვანს. ჩემთვის სახლში ნამაზის ლოცვა ნებადართულია?“

*„ეზნის ხმა გესმის?“*

*„დიახ.“*

*„მაშინ, შენთვის ნებადართული არ არის.“* (იბნ მაჯე, მესაჯიდი, 17)

## დ) სიდინჯე ჯამაათით ნამაზის სალოცავად წასვლისას

ჯამაათით ნამაზის სალოცავად დინჯად და მშვიდად უნდა წავიდეთ. ზოგიერთ ჩვენს თანამორწმუნეს ვხედავთ, რომ ჯამეში გარბის. ამგვარად, დაღლილ მდგომარეობაში ნალოცი ნამაზი სიმშვიდეს ვერ უზრუნველყოფს. ნამაზზე სერიოზულად, დინჯად და თავმდაბლად, სულ ცოტა ოცი წუთით ადრე უნდა მივიდეთ, ეზანს წესების დაცვითა და პატივისცემით უნდა მოვუსმინოთ. შინაგანი ენთუზიაზმი უნდა დავთრგუნოთ და გული მხოლოდ ალლაჰს დავუკავშიროთ. მუეზინის წაკითხული ეზანი ხმადაბლა უნდა გავიმეოროთ, ეს ძალიან ღირსეული ქმედებაა. წმინდანები ამ საკითხს ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი ტ. 2, გვ. 125)

ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ნამაზის სალოცავად სირბილით კი არა, მშვიდად მოდით. თუკი მიუსწრებთ, (იმამთან ერთად) ილოცეთ, თუ ვერ შეძლებთ (თავად) ილოცეთ! რადგან, ვინც ნამაზის ლოცვის მიზნით გზად თუ წავა, ითვლება, რომ ნამაზზეა.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 152)

აბუ ქათადე გადმოგვცემს: „ერთხელ ალლაჰის შუამავალთან ერთად ნამაზს ვლოცულობდით. უცებ ფეხის ხმა მოგვესმა. ნამაზის დამთავრებისთანავე შუამავალმა იკითხა:

*„რა გემართებათ?“*

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

*„ნამაზის სალოცად ვიჩქარეთ.“*

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მეორედ ასე არ მოიქცეთ! ნამაზზე რომ მოდიხართ, მშვიდად და დინჯად იარეთ. რასაც მიუსწრებთ, ჯამაათით ის ილოცეთ. რასაც ვერ მიუსწრებთ, მარტოდ ილოცეთ.“* (იბნ ჰაჯერი, ტ. 2, გვ. 137)

## ე) ქალების მეჩეთში წასვლა

ჯგუფურად ლოცვასა და მეჩეთში წასვლასთან დაკავშირებით ქალებისთვის, მამაკაცებისგან განსხვავებით, სხვა წესებია. მოხუცი ქალებისთვის ჯამაათით ნამაზის სალოცავად მეჩეთში წასვლა ნებადართულია. იმის შიშით, რომ მითქმა–მოთქმის მიზეზი არ გახდეს, ახალგაზრდა ქალებისთვის მექრუჰია. (ისლამ ილმიჰალი, ჰამდი დონდურენი, გვ. 294)

წმინდა შუამავალი თავის თანამიმდევრებს ამცნობდა, რომ ქალების მეჩეთში წასვლა შესაძლებელია, მაგრამ მათთვის სახლში ღვთისმსახურების შესრულება უფრო სასიკეთოა. ჰადისში ბრძანებს:

*„ქალებს მეჩეთში წასვლა არ აუკრძალოთ. ამასთან ერთად, სახლში (ლოცვა) მათთვის უფრო სასიკეთოა.“* (მუსლიმი, სალათი, 135)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ალლაჰის მსახურ ქალებს ალლაჰის მეჩეთებში წასვლა არ აუკრძალოთ. მაგრამ ისინი ჯამეში მოურთველ, მოუკაზმველი და სუნამო უსხურებელი უნდა მოვიდნენ!“* (აჰმედ ჰანბელი, 2, 438)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ქალებს, როცა ჯამაათით ნამაზის ლოცვა სურთ, სუნამო არ მიისხურონ.“* (მუსლიმი, სალათი, 141)

უმმუ სელემეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ქალებს შორის უპირატესია ის, ვისაც მეჩეთი თავისავე სახლში აქვს.“* (აჰმედი იბნ ჰანბელი, VI, 297)

## 1) ნამაზის დროულად ლოცვის მადლი

ნამაზის დროულად ლოცვის მადლი დიდია. რწმენის შემდეგ ყველაზე ღირსეული ღვთისმსახურება, ყველაზე მნიშვნელოვანი ფარძი, დროულად ნალოცი ნამაზია. აბდულლაჰ იბნ მესუდი ამბობს:

„ალლაჰის შუამავალს ვკითხე, თუ რომელია ალლაჰისთვის ყველაზე ძვირფასი ღვთისმსახურება. მან მიპასუხა:

– *„დროულად ნალოცი ნამაზი.“*

– „იმის შემდეგ?“

– *„დედ-მამაზე კარგად მოპყრობა.“*

– „შემდეგ?“

– *„ალლაჰის გზაზე ბრძოლა.“* (ბუჰარი, მევაქითი, 5)

ალიულ ქარის აზრით, ეს ჰადისი იმის მტკიცებულებაა, რომ რწმენის შემდეგ ყველაზე მნიშვნელოვანი ღვთისმსახურება ნამაზია.

ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ნამაზი, რომლითაც ალლაჰი კმაყოფილი გახდება, დროის მოსვლისთანავე ნალოცი ნამაზია; დროის მიწურულს ნალოცი ნამაზი კი ვალდებულების მოხსნის შეწყალებაა.“* (თირმიზი, სალათი, 13)

წმინდა შუამავალმა ალის ასე მიმართა:

*„ალი! სამი რამ არ დააგვიანო: დროის მოსვლისას ნამაზის ლოცვა, მზადყოფნისას მიცვალებულის დამარხვა, სადარის შოვნისას ქალიშვილის გათხოვება.“* (თირმიზი, სალათი, 13)

იბნ ჰაჯერი შემდეგ ჰადისს გადმოგვცემს:

*„ვინც ნამაზს დროულად და ზუსტად ილოცავს, უდიდესი ალლაჰი მას ცხრა სიკეთით დააჯილდოებს:*

*1. ალლაჰს ის ეყვარება.*

*2. ჯანმრთელი იქნება.*

*3. ანგელოზები დაიცავენ.*

*4. სახლში ბარაქიანობა ექნება.*

*5. სახეზე ღვთისმოსავი ადამიანის ნათელი ექნება.*

*6. უდიდესი ალლაჰი გულს შეურბილებს.*

*7. ბეწვის ხიდზე ელვასავით გაირბენს.*

*8. „შეურთდება ჯგუფს, რომელთა შესახებაც ნათქვამია: „მათთვის შიში და მწუხარება არ არსებობს.“*

*9. უდიდესი ალლაჰი ჯოჯხეთისგან დაიცავს.“*

წმინდა აიშეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„უზენაესი ალლაჰი შეპირებულია, რომ სატანჯველს არ მოუვლენს მას, ვინც განკითხვის დღეს ალლაჰის წინაშე, წესების დაცვით აბდესაღებული, დროულად, მორჩილად და მშვიდად ნამაზნალოცი წარსდგება. ვინც ასე არ იქცევა, ალლაჰი არაფერს ჰპირებდება. წყალობისა და დიდებულების გამო მოისურვებს აპატიებს, მოისურვებს სატანჯველს მისცემს.“* (აჰმედ ბინ ჰანბელი, მუსნედი, 4/267)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

„ერთ დღეს შუამავალი თანამიმდევრებთან მივიდა და უთხრა:

*„იცით თუ არა, რომ უდიდესმა ალლაჰმა რა ბრძანა?“*

თანამიმდევრებმა უთხრეს:

„ალლაჰმა და შუამავალმა უკეთ იციან.“ ალლაჰის შუამავალმა ეს შეკითხვა სამჯერ გაიმეორა. თანამიმდევრებმაც იგივე პასუხი გასცეს. ბოლოს ბრძანა:

*„ალლაჰი თავის უზენაესობაზე დაფიცებით ბრძანებს: „ვინც ნამაზებს დროულად და მოწესრიგებულად ილოცავს, მე მას სამოთხეში განვათავსებ. (ნამაზის) დროს ყურადღებას თუ არ მიაქცევს, ჩემი მოწყალებით მინდა ვაპატიებ, მინდა სატანჯველს მოვუვლენ.“* (თაბერანი, მუჯემი ქებირ, 4/12)

## 2) იმამობა

ჯამაათით ნამაზის ლოცვის დროს ადამიანს, რომელიც წინ წაუძღვება ხალხს „იმამი“ ეწოდება. იმამზე მიმყოლ და მის უკან მლოცველ ადამიანებს – ჯამაათი. ნამაზზე ადამიანი, რომელიც იმამის წინამძღოლობით ლოცულობს, თექბირზე, რუქუზე, სეჯდეზე, ყაღდეზე და მისალმებაზე იმამს უნდა მიყვეს და ისინი იმამის კვალდაკვალ უნდა ასრულოს. ვინც ამ მსვლელობებს იმამს დაასწრებს, წმინდა შუამავალი აფრთხილებს:

*„რუქუსა და სეჯდედან თავს იმამზე ადრე ვინც ასწევს, ნუთუ არ ეშინია, რომ ალლაჰი (განკითხვის დღეს) ვირის თავით გააცოცხლებს?“* (ბუჰარი, ეზანი, 53)

იმამობასა და იმამზე მიყოლის წესებს ყურადღება უნდა მივაქციოთ. ჯემაათის სურვილის გარეშე იმამობა არ უნდა შევასრულოთ, რადგან იმამობის ღირსება მუეზინობაზე უფრო დიდია. იმამმა ტანსაცმლის სისუფთავეს ყურადღება უნდა მიაქციოს. იმისათვის, რომ ხალხი არ ალოდინოს, ნამაზი არ უნდა დააგვიანოს, რადგან დროულად ნალოცი ნამაზის მადლი უფრო დიდია. ერთ დღეს წმინდა შუამავალი სალოცავად ცოტა გვიან მოვიდა. მას არ დაელოდნენ. აბდურრაჰმან ბინ ავფი იდგა მლოცველების წინ. წმინდა შუამავალს დალოდების შესახებ ჰკითხეს:

*„კარგად მოქცეულხართ, ყოველთვის ასე მოიქეცით!“*

ადგილი, სადაც იმამი ნამაზს ლოცლობს, მიჰრაბი ეწოდება, იმიტომ ეწოდება რომ ის ომის (ჰარფ) ადგილია. ესე იგი, ნამაზზე გული დაკავებული რომ არ იყოს სხვა რამით, ვნებასა და ეშმაკთან „ომი“ იმართება. (ებულ ლეის სემერქანდი, უგულისყურობისგან ხსნა, გვ. 771)

ყურადღებიანი იმამი ჰგავს მცველს, რომელიც მეფის კარებთან დგას და ხალხს მეფესთან შუამავლობას უწევს. მასთან მისულ ხალხის სურვილებსა და მოთხოვნებს წარუდგენს მეფეს და მის ნათქვამს გადასცემს ხალხს. (სუჰრევერდი, ავანთულ მეარიფი, გვ. 394)

## ადამიანები, რომლებსაც ყველაზე მეტად შეჰფერით იმამობა

ჰანეფის მოძღვრების მიხედვით, იმამობა ყველაზე მეტად შეჰფერის ადამიანს, რომელმაც სუნნეთი ყველაზე კარგად იცის. თუ ამ საკითხში თანასწორნი იქნებიან, ყველაზე უკეთ ალლაჰის წიგნს ვინც კითხულობს; ამაშიც თუ თანასწორნი არიან, ყველაზე მეტად ღვთისმოშიში ვინც არის; თუ ამაშიც თანსწორნი არიან, მაშინ ვინც ყველაზე ასაკოვანია. (აჰმედ დავუდოღლუ, საჰიჰი მუსლიმი თერჯუმე ვე შეჰრი, ტ. 4, გვ. 1927)

წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ასე ბრძანებს:

*„ჯამაათში ალლაჰის წიგნის ყველაზე კარგი მცოდნე იმამი ხდება. თუ ყურანის ცოდნის საკითხში თანასწორნი არიან, სუნნეთის ყველაზე კარგი მცოდნე; თუ ამ საკითხში თანასწორი იქნებიან, ჰიჯრეთში ყველაზე ღვაწლმოსილი; თუ აქაც თანასწორი იქნებიან, ვისაც უფრო მეტი ხანია ისლამი მიღებული აქვს, იმამი ის იქნება. ფრთხილად, სადაც ერთი ხელმძღვანელობს, სხვა მას იმამად არ გაუხდეს!“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 290)

ამის მიხედვით იმამობისთვის ყველაზე შესაფერისი პიროვნებები შემდეგი თანამიმდევრობით შეგვიძლია ჩამოვთვალოთ:

1. ყურანისა და სუნნეთის ყველაზე კარგი მცოდნე;

2. ყირაათის, თეჯვიდის და თილავეთის ყველაზე კარგი მცოდნე;

3. ყველაზე მეტად ღვთისმოშიშნი, ვინც ჰარამსა და საეჭვო რამეებს ყველაზე მეტად ერიდება;

4. ასაკით უფროსი;

5. ყველაზე მაღალი ზნეობის;

6. წარმომავლობა, ხმა ან ტანსაცმელი ვისაც ყველაზე კარგი აქვს.

## იმამობის პირობები

იმამი საზოგადოებისთვის მიუღებელ საქმეებს უნდა მოერიდოს. იმამმა ყურანის კითხვა და ღმერთის თაყვანისცემა იმდენ ხანს არ უნდა გააგრძელოს, რომ საზოგადოებას თავი მოაბეზროს. საზოგადოების მდგომარეობის გათვალისწინებით ნამაზის გაუგრძელებლად ლოცვა მუსთეჰაბია. აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ხალხს ნამაზს ალოცებს, ნამაზი გაუგრძელებლად ილოცოს, ვინაიდან, მლოცველთა შორის სუსტი, ხეიბარი, ავადმყოფი და მოხუცი ადამიანები შეიძლება იყვნენ. როდესაც ადამიანი მარტოდ ლოცულობს ნამაზს, სურვილისამებრ შეუძლია გააგრძელოს ლოცვა.“* (ბუჰარი, ეზანი, 62)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„(ბევრჯერ) როცა ნამაზის ლოცვაში ვიჭრები, მინდა ის გავაგრძელო, მაგრამ ბავშვის ტირილის ხმა მესმის, ეს ტირილი ვიცი დედას აწუხებს და ამიტომ ყირაათს ვამოკლებ.“* (თირმიზი, იქამეთუს სალაჰ, 989)

იმისათვის, რომ იმამის მოვალეობა სრულყოფილი იყოს, მას შემდეგი თვისებები უნდა ახასიათებდეს:

1. მუსლიმანი უნდა იყოს;

2. ჭკვიანი უნდა იყოს;
3. სრულწლოვანი (მოწიფული) უნდა იყოს;
4. მამაკაცი უნდა იყოს;
5. ყურანის კითხვა უნდა იცოდეს;
6. ნაკლი არ უნდა ჰქონდეს.

**იმამზე მიმყოლი შეიძლება იყოს:**

ნამაზის მარტოდ მლოცველს – მუნფერიდი, იმამზე მიყოლით მლოცველს კი მუყთედი ეწოდება. იმამზე მიმყოლი ადამიანი შეიძლება იყოს:

**ა) მუდრიქი:** ეწოდება ადამიანს, რომელიც ნამაზს იმამთან ერთად თავიდან ბოლომდე ილოცავს. იმამს პირველი მუხლის რუქუზეც რომ მიუსწრას, ის მუხლი ეთვლება და მუდრიქის სახელს ღებულობს.

**ბ) ლაჰიქი:** ეწოდება ადამიანს, რომელიც იმამთან ერთად ნამაზის დაწყების მიუხედავად, ნამაზის ყველა მუხლს ან ნაწილს რომ იმამთან ერთად არ ილოცავს; მიუხედავად იმისა, რომ იმამთან ერთად დაიწყო, თუ რაიმე მიზეზით (ძილი, უგულისყურობა, ჩაფიქრება, აბდესის მოშლა და სხვა) ნამაზს მოსწყდება, გაცდენილ მუხლებს აანაზღაურებს.

**გ) მესბუქი:** ეწოდება ადამიანს, რომელიც დაგვიანებით, იმამს პირველი მუხლის რუქუს შემდეგ

მეორე, მესამე ან მეოთხე მუხლზე მიყვება. ბოლო მუხლის რუქუს შემდეგ იმამზე მიმყოლ ადამიანს ყველა მუხლი დაგვიანებულად ეთვლება.

## 3) ნამაზის გაცდენა

ნამაზის დროულად ლოცვას – ედა, დროის გასვლის შემდეგ ლოცვას კი – ყაზა, ყადა ან გეჩმიში (მოვალეობის მოხსნა, ჩათვლა) ეწოდება.

ხუთი დროული ნამაზიდან რომელიმე მათგანის ან რამოდენიმე მათგანის გაცდენის შემთხვევაში მისი ყაზის სახით (მოვალეობის მოხსნის მიზნით) ლოცვა ფარძია. ვითრი ნამაზის გადავადებული ლოცვა კი ვაჯიბია.

სუნნეთებს ყაზა არ სჭირდება. მაგრამ თუკი დილის ნამაზის ლოცვა დაგვიანდება, იმ დღეს, მზის ამოსვლის შემდეგ, შუადღემდე, ფარძთან ერთად სუნნეთიც ილოცება. ხოლო დილის ნამაზის ფარძის დაგვიანება შუადღემდე თუ გასტანს, ის უკვე გაცდენილია და საჭიროა ყაზის სახით მარტო ორი მუხლი ფარძის ლოცვა.

გაცდენილი ნამაზის ყაზად ლოცვა, როგორც აღინიშნა, მოვალეობის მოხსნის მცდელობაა. ნამაზის გაცდენა ან უმიზეზოდ მისი ყაზად ლოცვა, დიდი ცოდვაა. ამიტომ ამ ცოდვის მისატევებლად მონანიება და პატიების თხოვნაა საჭირო.

ყაზა ნამაზების ლოცვისას საჭიროა მათი თანმიმდევრობის დაცვა. ესე იგი პირველად ყაზა ნამაზი უნდა ვილოცოთ და შემდეგ ის ნამაზი, რომლის დროც არის. ვისაც ბევრი ნამაზი აქვს გაცდენილი, მან პირველი ან ბოლო ყაზა ნამაზის მიზანი უნდა დაისახოს და ისე უნდა ილოცოს.

მგზავრობისას გაცდენილი ოთხმუხლიანი ნამაზების ყაზა, ჩვეულებრივ დროს, ილოცვება ისე, როგორც მგზავრობისას – ორ მუხლად. ჩვეულებრივ დროს გაცდენილი ნამაზების ყაზა მგზავრობისასაც ოთხ მუხლად უნდა იქნეს ნალოცი. ყაზა ნამაზების ლოცვა დღის ნებისმიერ დროს შეიძლება გარდა მზის ამოსვლისას, მზე როცა მწვერვალზეა და მზის ჩასვლისას.

ვინაიდან შეუძლებელია ზუსტად გავიხსენოთ თუ რომელი ნამაზი გავაცდინეთ, ამიტომ მათი ყაზა უნდა ვილოცოთ პირველიდან ან ბოლოდან დაწყებით და ნიეთიც (მიზანი) შესაბამისად უნდა დავისახოთ: „ბოლო (ან პირველი) შუადღის (ნაშუადღევის, საღამოს...) ყაზა ნამაზის სალოცავად ვისახავ მიზანს...“

ყოველდღე უნდა ვეცადოთ გამოუტოვებლად, იმ დღის ყაზა ნამაზები ვილოცოთ. იმედია, ამგვარი მცდელობის შემდეგ გაცდენილი ნამაზების ყაზით ანაზღაურებამდე თუკი ასრულდება ღმერთის ბრძანება (გამოვესალმებით წუთისოფელს),

უდიდესი ღმერთი ჩვენი ამ კეთილი მიზნისთვის მიტევებით დაგვაჯილდოვებს.

ჰანეფების მოძღვრების მიხედვით, სუნნეთების ნაცვლად ყაზა ნამაზების ლოცვა სწორი არ არის, ადამიანმა ყაზა ნამაზებთან ერთად დროული სუნნეთებიც უნდა ილოცოს. ვინაიდან, სუნნეთები ფარძებისთვის მოსამზადებელი და მათი დამცველის თავისებურების მატარებელია.

მოგვიანებით ისლამის მიღების შემდეგ, ადამიანს მანამდე გაცდენილი ნამაზების პასუხი არ მოეთხოვება. უზენაესი ალლაჰი ყურანში ბრძანებს:

**„ურწმუნოებს უთხარი: თუ ურწმუნოებას დაასრულებენ, მათი წარსულის ცოდვები დაიფარება.“** (სურა ენფალი, აიათი 38)

წმინდა შუამავალიც ბრძანებდა:

*„ისლამი უფრო ადრეულს შლის.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, IV, 199)

ჰანეფების მიხედვით, მურთედისთვის წარსული ნამაზების ყაზა საჭირო არ არის.

## 4) ჯამაათით ნამაზის ლოცვისას მწკრივის მოწყობა

სუნნეთის თანახმად, ჯამაათით ნამაზის ლოცვისას თუკი ჯგუფში იმამის გარდა მხოლოდ

ერთი ადამიანია, ის იმამის მარჯვნიდან, ცოტა უკანდაწეული უნდა დადგეს. იმამის მარცხნივ ან უკან დადგომა მექრუჰია.

თუკი ჯამაათს ორი ან მეტი მამაკაცი შეადგენს, მაშინ ისინი იმამის უკან დადგებიან. ერთი – ზუსტად – იმამის უკან, მეორე – მის მარჯვნივ, მესამე პირველის მარცხნივ, მეოთხე – მეორის მარჯვნივ, მეხუთე – მესამის მარცხნივ და ასე შემდეგ... ამგვარად ეწყობა მწკრივი.

ჯამაათით ლოცვა ერთით თუ დაიწყო და მეორე დაგვიანებით შეუერთდა, ის უკან დგება. პირველი ნამაზის მოუშლელად უკან იწევს. იმამი წინ ვერ წავა. თუ ჯამაათს მხოლოდ ერთი მამაკაცი და ქალი ან ქალები შეადგენენ, მამაკაცი იმამის მარჯვნივ ცოტა უკან, ქალი კი უფრო უკან დგება. ხოლო, თუკი ჯამაათს მხოლოდ ქალები შეადგენენ, ისინი იმამის უკანა მხარეს დგებიან და ნამაზს ლოცულობენ.

### ა) მწკრივები მჭიდრო და სწორი უნდა იყოს

ჯამაათით ნამაზის ლოცვისას მწკრივები მჭიდრო, სწორი და ერთხაზოვანი უნდა იყოს. მწკრივში წინწაწეული ან უკანდაწეული ლოცვა არ შეიძლება. ყველაზე წინა მწკრივიდან მოყოლებული არც ერთ მწკრივში არავითარი სიცარ-

იელე არ უნდა იყოს. ერთი მწკრივის შევსებამდე მეორე არ უნდა დავიწყოთ. იმამმა საზოგადოებას მწკრივების შესწორება უნდა დაავალოს და ეს უნდა ასწავლოს. წმინდა შუამავალი თავდაპირველად მწკრივებს აწყობდა და ნამაზის სალოცავად შემდეგ დგებოდა.

*„მწკრივები ერთხაზოვანი იყოს. ვინაიდან, მწკრივების სწორი განლაგება ნამაზის სრულყოფის ერთ-ერთი ნიშანია.“* (მუსლიმი, სალათი, 124)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„მწკრივები სწორად მოაწყეთ და ერთმანეთთან ახლოს დადექით, რადგან მე თქვენ ზურგიდანაც გხედავ.“* (ბუჰარი, ეზანი, 72)

ნუმან იბნ ბეშრი გადმოგვცემს:

*„ერთ დღეს შუამავალმა საზოგადეობას მიმართა:*

*„მწკრივები გაასწორეთ!“ – ორჯერ კვლავ გაიმეორა და დაუმატა:*

*„ვალლაჰი,მწკრივები გაასწორეთ თორემ ალლაჰი თქვენს გულებს სხვადასხვა მხარეს შეაქცევს.“* (მუსლიმი, სალათი, 62)

ბერა იბნ აზიბი ასე გადმოგვცემს:

„ალლაჰის შუამავალი ჩვენს გულმკერდსა და მხრებზე შეხებით მწკრივებს შორის დადიოდა და ამბობდა:

*„წინ და უკან არ დადგეთ, რადგან თქვენი გულებიც ერთიმეორისგან განსხვავებული იქნება. პირველ მწკრივში მდგომებს ალლაჰი წყალობას უგზავნის, ანგელოზები კი მისთვის ლოცულობენ.“* (აბუ დავუდი, სალათი, 93)

მუსლიმის გადმოცემაში ასეა ნათქვამი:

ალლაჰის შუამავალი ჩვენს მწკრივებს მანამდე ასწორებდა, სანამ ისინი ისარს არ დაემსგავსებოდა და ამას მანამ აგრძელებდა, სანამ თავად არ ვისწავლეთ. შემდეგ ერთ დღეს მეჩეთში შემოვიდა და ნამაზზე დადგა. თექბირი უნდა აეღო, რომ მწკრივიდან წინგამოწეული ადამიანი დაინახა. ბრძანა:

*„ალლაჰის მსახურებო, ან მწკრივები გაასწორეთ, ან ალლაჰი თქვენს სახეებს სხვადასხვა მხარეს შეაბრუნებს.“* (მუსლიმი, სალათი 128)

წმინდა ალიც ნამაზის ლოცვისას მწკრივებს აწესრიგებდა, მწკრივს მრუდედ თუ დაინახავდა ამბობდა:

„(სახელით მიმართავდა) შენ ცოტა წინ მოიწიე; შენ ცოტა უკან დაიწიე!“

ენერგიას თუ დავხარჯავთ მწკრივების მოსაწესრიგებლად, ეს თითოეულმა ჩვენთაგანმა ჩვენს მოვალეობად უნდა ჩავთვალოთ, მუსლიმანებს არ უნდა დავამადლოთ და მათ რბილად უნდა

მოვექცეთ. მწკრივებს შორის სიცარიელე, მწკრივე-ბის უსწორ-მასწორობა გვიჩვენებს, რომ ის ნა-მაზი სრულყოფილი არ არის. მოწესრიგებული მწკრივების მოყვარულთათვის ალლაჰს წყალობა აქვს. ვინც უსწორ-მასწოროდ დგება, წყალობას ვერ მიიღებს და ერთმანეთისადმი განწყობაც შე-იცვლება. ეშმაკი მწკრივებს შორის სიცარიელეს როგორც კი იპოვის, უმალ იქ შეძვრება. ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„მწკრივებში მოწესრიგებულად დადექით. მხრე-ბი ერთ ხაზზე გქონდეთ, სიცარიელე შეავსეთ. მწკრივის მოსაწესრიგებლად თქვენს ძმებს რბი-ლად მოექეცით. არ დატოვოთ სიცარიელე, სადაც ეშმაკი შესვლას შეძლებს. ალლაჰს მოსწონს ისი-ნი, ვისაც მწკრივები მჭიდროდ აქვთ. ალლაჰი არ სწყალობს მათ, ვინც მწკრივში სწორად არ დგას.“* (აბუ დავუდი, სალათი, 93)

ენესის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამა-ვალი ბრძანებს:

*„მწკრივები მჭიდროდ გქონდეთ. მწკრივები შე-აერთეთ. კისრები ერთ მწკრივზე გქონდეთ. ვფი-ცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული ეკუთვნის, ვხედავ, რომ მწკრივებს შორის დარჩენილ სიცარი-ელეში დაბალი, უბეწვო, შავი ეშმაკი შემოდის.“* (აბუ დავუდი, სალათი, 93)

ჭკუით, ცოდნითა და ღირსების მხრივ მაღლა მდგომებმა უნდა ეცადონ იმამთან ახლოს დადგნენ და ამის შესაძლებლობა უნდა მივცეთ. არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ იმამის ადგილზე სხვისი დადგომა თუ გახდება საჭირო, ეს ყველაზე ახლო მდგომებისგან უნდა იყოს. წმინდა შუამავალი ნამაზის დაწყებისას თანამიმდევრების მხრებს ეხებოდა და ამ საკითხთან დაკავშირებით აფრთხილებდა:

*„მწკრივები სწორად მოაწყეთ. წინ ან უკან არ დადგეთ. შემდეგ თქვენი გულებიც ერთმანეთისგან განსხვავებული იქნება. ჭკვიანები და მცოდნეები ჩემს უკან, მათ შემდეგ საფეხურზე მდგომნი მათ უკან, უფრო დაბლა მდგომნი, მათ უკან დადგნენ!“* (მუსლიმი, სალათი, 122)

## ბ) პირველ მწკრივში ნამაზის ლოცვის მადლი

პირველი მწკრივი იმამის უკან შექმნილი მწკრივია. ნამაზზე მწკრივებს შორის ყველაზე ღირსეული იმამთან ყველაზე ახლო მწკრივია. პირველ მწკრივში ნამაზის მლოცველებს ალლაჰი სწყალობს, ანგელოზები ალლაჰს მისთვის მიტევებას ევედრებიან. ამავე დროს პირველ მწკრივში ნამაზის მლოცველი ადამიანი იმამის მსვლელობებს, კითხვას, თექბირებს უფრო კარგად მიჰყვება. ამ

მიზეზით უნდა ვეცადოთ ნამაზი პირველ მწკრივში ვილოცოთ. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანებმა ეზნისა და პირველ მწკრივში დგომის მადლი რომ იცოდნენ, მისთვის წილის ყრის გარდა სხვა გამოსავალი რომ არ არსებობდეს, აუცილებლად წილს იყრიდნენ.“* (მუსლიმი, სალათი, 129)

იმისათვის, რომ არ გაგვექცეს პირველი მწკრივის მადლი, ამ მწკრივში დადგომას მნიშვნელობა უნდა მივანიჭოთ. მაგრამ პირველ მწკრივში ნამაზის სალოცავად სხვები არ უნდა შევაწუხოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში მადლის ნაცვლად ცოდვას მოვიგებთ. სხვების შეწუხების შიშით პირველი მწკრივიდან უკან გადამსვლელ ადამიანს პირველ მწკრივში მლოცველზე მეტი მადლი დაეწერება. წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს:

*„თუკი ვინმე პირველ მწკრივს დათმობს იმის შიშით, რომ სხვა არ შეაწუხოს, მას პირველი მწკრივის მადლი გაორმაგებით დაეწერება.“* (თაბერანი, მუჯემი ევსათ, 1/326)

მწკრივებში ყველაზე მადლიანი იმამის უკან პირველი მწკრივია, ყველაზე ნაკლებმადლიანი კი – ყველაზე უკან შევსებული მწკრივი. ჰადისში ნაბრძანებია:

*„მამაკაცებს ყველაზე მეტ მადლს პირველი მწკრივი მოუტანს, ყველაზე ცოტა მადლს კი ბოლო მწკრივი, ხოლო ქალებს ყველაზე ბევრ მადლს ბოლო მწკრივი, ყველაზე ცოტა მადლს კი პირველი მწკრივი.“* (მუსლიმი, სალათი, 132)

ნამაზის ლოცვისას როცა წინა მწკრივში ადგილია, ამ მწკრივიდან გამოცალკევებულ ადგილზე დადგომა, სიდანაც იმამზე მიყოლა შესაფერისი არ არის, მექრუჰია. ადამიანი, რომელიც წინა მწკრივში ადგილს ვერ იპოვის, სხვა ადამიანის მოსვლას უნდა დაელოდოს და იმასთან ერთად დადგეს ნამაზის სალოცავად. თუ იმამის რუქუზე წასვლამდე არავინ მოვა, მწკრივიდან ერთის უკან დახევა და მისთვის ამხანაგობის გაწევაა საჭირო.

ქალებმა მამაკაცების უკან უნდა მოაწყონ მწკრივი და ნამაზზე მამაკაცებთან ერთად ერთ ხაზზე არ უნდა დადგნენ. თუ ქალი მამაკაცის წინ ან მასთან ერთად ერთ ხაზზე დადგება და ნამაზს ილოცავს, ჰანეფების მოძღვრების მიხედვით, მამაკაცის ნამაზი გაბათილებული იქნება. უფრო მეტიც, თუ იმდენი ვაჟი იქნება, რომ ერთი მწკრივი შეავსონ, პირველად მამაკაცები უნდა დადგნენ, შემდეგ ვაჟები და შემდეგ ქალები. აბუ მალიქ ელ ეშარი ასე ამბობს:

„თქვენ ალლაჰის შუამავლის ნამაზზე მოგითხრობთ: ლოცვისას წინა მწკრივებს მამაკაცე-

ბი ავსებდნენ, შემდეგ მწკრივებს – ბავშვები და ბოლო მწკრივებს – ქალები.“ (აბუ დავუდი, სალათი, 96)



# მესჯიდი და ჯამე

„მესჯიდი“ ლექსიკური მნიშვნელობით ეწოდება ადგილს, *სადაც სეჯდე სრულდება.* ტერმინოლოგიურად კი მესჯიდი ჰქვია ისლამურ სამლოცველოს, სადაც ღვთისმსახურება სრულდება.

„ჯამე“ შემკრებს, ერთად თავმომყრელს ნიშნავს და დიდ მესჯიდებს (მეჩეთებს) ეწოდება.

ჰადისში ნაბრძანებია, რომ დედამიწაზე პირველად აშენებული მეჩეთი „მესჯიდი ჰარემი“, მეორედ კი – „მესჯიდი აყსაა“. (ბუჰარი, ენბია, 40)

მეჩეთები არის წმინდა სალოცავები, სადაც ალლაჰისთვის ღვთისმსახურება სრულდება. ამის გამო, ყველა მეჩეთი პატივსაცემია. ამ პატივისცემის გამოსახატავად მეჩეთს „ალლაჰის სახლი“ ეწოდება. ამიტომ მეჩეთებისადმი პატივისცემა, მეჩეთის აშენება და იქ თავმოყრა დიდი მადლია.

აბდულლაჰ ბინ მესუდის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„მეჩეთები ალლაჰის სახლებია. სახლში მისულს უმასპინძლდებიან. აქედან გამომდინარე, უეჭველია, რომ მეჩეთში მისულს ალლაჰი უმასპინძლდება.“*

ერთ-ერთ ჰადისში კი ნაბრძანებია:

*„ვინც დილა-საღამოს ჯამეში წავა, ყველა წასვლა-მოსვლისას ალლაჰი იმ ადამიანისთვის სამოთხის ჯილდოს ამზადებს.“* (ბუჰარი, ეზანი, 37)

აბუ საიდ ელ ჰუდრის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც მეჩეთებთან სიახლოვეს იგრძნობს, ალლაჰი მასთან სიახლოვეს ისურვებს.“*

ჰადისში ნაბრძანებია:

*„უზენაესი ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი ადგილები მეჩეთებია, ყველაზე საძულველი კი–ბირჟები.“* (იბნ ჰიბბანი, საჰიჰი, 4/476)

ალლაჰის შუამავალი ჰადისში ბრძანებს:

*„სამოთხის ბაღებში რომ შეივლით, გამოიყენეთ!“*

„სამოთხის ბაღები რა არის?“ – ჰკითხეს მას.

*„მეჩეთები.“* – უპასუხა შუამავალმა. (თირმიზი, დეავათი, 82)

მალიქ იბნ დინარი გადმოგვცემს:

„აბდესის განახლების მოთხოვნილება რომ არ ყოფილიყო, დღე და ღამ მეჩეთიდან არ გამოვიდოდი. ჩემთან მოღწეული ცნობით, დიდებული ალლაჰი ასე ბრძანებს:

*„როცა დედამიწაზე სატანჯველს მოვუვლენ, მეჩეთების მშენებლებს და განთიადისას ჩემზე მიტევების მთხოვნელებს ვითვალისწინებ და მათ სატანჯველს ავაცილებ.“* (აბუ ნაიმი)

ერთ-ერთი ჰადისი გვამცნობს:

*„ზეციდან რაიმე უბედურება ან კატასტროფა თუ ჩამოვა, მეჩეთში მყოფებისგან შორს დარჩება.“*

აბუ დერდამ სელმანს შემდეგი წერილი მისწერა:

„დროის უმეტესი ნაწილი მეჩეთში გაატარე. მე წმინდა შუამავლისგან გავიგონე, რომ მეჩეთები ღვთისმოსავების სახლია. ალლაჰი კი გვპირდება:

*„ვინც მეჩეთში ზის და ნამაზს ელოდება, ზუსტად ისეა, თითქოს ნამაზს ლოცულობდეს. ნამაზის შესრულების მეთვალყურე, ნამაზზე მდგომის მსგავსია, ნამაზის დასაწყისიდან დასასრულამდე მადლს მოიპოვებს.“* (მენავი)

მეჩეთში სალოცავი ადგილის მსგავსად მის ზემოთ ცამდე არსებული მთელი სივრცეც მეჩეთს წარმოადგენს.

მეჩეთისა და ჯამის აშენების ღირსება და მადლი დიდია. მათი მშენებლობა, მშენებლობაზე დახმარება რწმენისა და სიკეთის სიყვარულის ნიშანია, რადგან ყურანში ნაბრძანებია:

**„ალლაჰის მეჩეთებს, მხოლოდ ალლაჰისა და განკითხვის დღის მორწმუნენი, ნამაზის სწორად მლოცველები, ზექათის გადამხდელები და ალლაჰის გარდა სხვა არავისი რომ არ ეშინიათ, ის ადამიანები ააშენებენ. აი, ესენი არიან, ვინც იმედოვნებს ჭეშმარიტ გზასთან მიღწევა.“** (სურა თევბე, აიათი 18)

მეჩეთის ამშენებელი და კეთილმომწყობი მორწმუნეების შესახებ დიდი ჯილდო არსებობს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც უდიდესი ალლაჰის კმაყოფილებას მოისურვებს და მეჩეთს ააშენებს, ალლაჰიც მას სამოთხეში სახლს აუშენებს.“* (ბუჰარი, სალათი, 65)

ყველგან, სადაც ისლამია გავრცელებული, მეჩეთების მშენებლობას დიდი მნიშვნელობა ენიჭება. დიდი თუ პატარა, ჩვეულრბრივი თუ დიდებული, ხელოვნების ნიმუშის თვისობრიობის მატარებელი ათასობით მეჩეთი შენდება, ამ მუშაობის შედეგად ისლამის ხელოვანებმა და არქიტექტორებმა ხელოვნების უნიკალური მაგალითები წარმოგვიდგინეს.

მეჩეთები, მონოთეიზმის სიმბოლოდ აღიარე-

ბულ ქააბას ერთგვარ სახეებად ითვლება და იქ მხოლოდ ალლაჰისთვის სრულდება ღვთიმსახურება. მეჩეთები არის წმინდა ადგილები, სადაც მუსლიმანების ერთობას და სულიერ ძმობას ეყრება საფუძველი. ისლამში მეჩეთის მშენებლობის მთავარი მიზანი არის იმ ადმიანების გამოზრდა, რომლებიც მეჩეთს გაავსებენ. მეჩეთი ღვთისმსახურების ადგილი, აღმზრდელობითი და სასწავლო ცენტრი და ის ადგილია, სადაც ისლამის მიმდევრები რწმენისა და ამქვეყნიურ საკითხებს განიხილავენ.

## ჯამის წესები

ჯამეში აბდესიანი, მარჯვენა ფეხით შესვლა და მარცხენა ფეხით გამოსვლა სუნნეთია.

იმამი სუფიანი სევრი ერთ დღეს მეჩეთში მარცხენა ფეხით შევიდა. უცნობი ხმა მოესმა:

„სევრ! (ნიშნავს; შე ხარო. მას შემდგომშიც ეს სახელი დარჩა) პირველად მარჯვენა ფეხი რატომ არ შემოდგი!“ იმ ხმის გაგონებისთანავე გონება დაკარგა. გონს რომ მოეგო, ხელით წვერი დაუჭირეს და მუშტი ჩაარტყეს:

„სუნნეთის შეუსრულებლობისა და უპატივცემულობის გამო ხარი გიწოდეს. უფრო მეტ ურჩობას თუ გამოიჩენ, თვითონ იცი რასაც გეტყვიან.“ (რ. მაჰმუდ სამი, მუსაჰებე, ტ.4, გვ.28)

კვლავ სუფიანი სევრი ამბობს:

„ჩვენ ისეთ ადამიანებად გავიზარდეთ, რომ თითოეული ჩვენგანი მეჩეთში რომ შედიოდა, უდიდესი ალლაჰის სიდიადისგან ცახცახებდა და ფერი ეკარგებოდა. თანაც იმდენად, რომ შიშისგან ამქვეყნიური ყველაფერი ავიწყდებოდა და მასთან ყოველგვარ კავშირს წყვეტდა.“ (იმამი შარანი, ისლამის დიდი ადამიანების მაღალი ზნეობა და ბრძნული სიტყვები, გვ. 380)

ჯამეში შესვლა-გამოსვლისას წასაკითხი ვედრებების შესახებ ჰადისში ნაბრძანებია:

*„თქვენგან ვინც მეჩეთში შევა, ჯერ შუამავლისთვის სალათი და სალამი წარმოთქვას, შემდეგ კი:*

اَللّٰهُمَّ افْتَحْ عَلَيَّ اَبْوَابَ رَحْمَتِكَ

*„ო, ალლაჰო! წყალობის კარები გამიხსენი!“*

ჯამიდან გამოსვლისას კი თქვას:

اَللّٰهُمَّ إِنِّي أَسْأَلُكَ مِنْ فَضْلِكَ

*„ო, ალლაჰ! სიკეთეს და მოწყალებას კვლავ შენგან ვითხოვ!“* (ნესაი, მესაჯიდი, 36)

ჯამეში ნახევრადჩამჯდარი ან ფეხებგაშლილი

არ უნდა დაჯდე, ჭუჭყიანი და სველი ფეხები არ უნდა დაადგა და ყოველგვარი სიბინძურისაგან, რომელსაც დაინახავ, უნდა გაასუფთავო. ყველაზე სუფთა და ლამაზი ტანსაცმელი უნდა ჩაიცვა და ისე უნდა წახვიდე. საზოგადოებაში ზიზღის გამომწვევ ყოველგვარ რამეს უნდა ერიდო, ვინაიდან აიათში ნაბრძანებია:

**„მეჩეთში ყველა წასვლის დროს სუფთა და ლამაზი ტანსაცმელი ჩაიცვით."** (სურა აარაფი, აიათი 31)

ჯამეები არის ადგილები, სადაც უხვად ჩამოდის ღმერთის წყალობა და წყალობის ანგელოზები და სადაც დარაჯობენ ყარაულობით დავალებული ანგელოზები და მათ ამ ადგილებში მხოლოდ სისუფთავის სუნის შეგრძნება სურთ.

ადამიანი, რომელიც მეჩეთში ზის და ნამაზის დროს ელოდება, ისეთივე მადლს მოიპოვებს, როგორც ნამაზის შესრულებისას, თან ანგელოზების ვედრებებსაც დაიმსახურებს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანი, ერთი ნამაზის ლოცვის შემდეგ თუ მეორე ნამაზის მოსვლას იმავე ადგილზე ელოდება, ის დრო (როცა ნამაზს ელოდება) ნამაზზე ყოფნის დროდ ეთვლება. სანამ ადგილს არ მოშორდება ან აბდესს არ მოშლის, ანგელოზები იმ ადამიანისთვის ღმერთს ევედრებიან:*

*„ო ალლაჰ! მას მიუტევე, ის შეიწყალე!“* (ბუჰარი, სალათი, 87)

როგორც აღინიშნა, ჯამეები ის ადგილებია, სადაც საზოგადოება იყრის თავს და ერთად ასრულებს ღვთისმსახურებას, ამიტომ ისე არ უნდა მოვიქცეთ რომ სხვები შევაწუხოთ. ჰადისში აკრძალულია ხახვის, ნიორისა და სხვა მძაფრი სუნის მქონე საკვების მიღების შემდეგ, ადამიანის საზოგადოებაში გასვლა,რადგან ეს სუნი საზოგადოებას შეაწუხებს.

ჯამეებში ლაპარაკი არ შეიძლება. ქადაგებებს პატივისცემით უნდა მოვუსმინოთ. დაკარგული ნივთის იქ გამოცხადება ნებადართული არ არის. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც მეჩეთში დაკარგულის გამოცხადებას მოუსმენს, უთხრას: „ ალლაჰმა ის შენ არ გაპოვნინოს!“ რადგან მეჩეთი ამის ადგილი არ არის.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 79)

ადამიანმა, რომელსაც ნამაზის ლოცვა სურს, წინ აუცილებლად უნდა დაიდგას რაიმე საგანი. ჰანეფის მოძღვრების მიხედვით, ამ საგნის სიმაღლე ერთი არშინი (68 სმ) უნდა იყოს. ეს ბარიერი იმისთვის იდგმება, რომ მლოცველს წინ არავინ გაუაროს და თვალების ერთ ადგილზე ცქერით ნამაზზე მორჩილება და სიმშვიდე შეინარჩუნოს. ნამაზის მლოცველს, წინ თუ ვინმე გაუვლის, ყურა-

დღება ეფანტება და მადლს კარგავს. ამიტომ ნამაზის მლოცველისადმი პატივისცემაა საჭირო. ვინაიდან, ღმერთსა და მსახურს შორის გავლა წესის დარღვევაა. ჰადისში ნაბრძანებია:

*„რომელიმე თქვენგანი სალოცავად რომ დადგება, უეჭველია, ღმერთს რაღაცას შესთხოვს, რადგან იცის, რომ ღმერთი მისსა და ყიბლეს შორისაა.“* (ბუჰარი, მევაქითი, 8)

ერთ-ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„როცა რომელიმე თქვენგანი ნამაზზე დადგება, უეჭველია, რომ ალლაჰი მის წინ არის.“* (ბუჰარი, ედები, 75)

წმინდა შუამავალი, სწორედ ამიტომ, კრძალავს ნამაზის ლოცვისას მლოცველის წინ გავლას.

*„ნამაზის მლოცველის წინ გამვლელმა რომ იცოდეს რა ცოდვას ტვირთულობს, გაჩერდებოდა, ორმოც წელიწადს იდგებოდა და მაინც არ გაივლიდა.“* (ბუჰარი, სალათი, 101)

ჰანეფის მოძღვრების მიხედვით, მეჩეთში შესულისთვის, დაჯდომამდე, ორი მუხლი თაჰიათულ მესჯიდი ნამაზის ლოცვა მუსთეჰაბია. ჰადისში ნაბრძანებია:

*„თქვენგან ვინმე მეჩეთში რომ შევა, დაჯდომამდე, ორი მუხლი ნამაზი ილოცოს!“* (ბუაჰრი, თეჰეჯჯუდი, 25)

## გამორჩეული მეჩეთები

მეჩეთებში გამორჩეული არის მესჯიდი ჰარემი, რომელიც ქააბასაც მოიცავს. შემდეგ მედინაში არსებული მესჯიდი ნებევი, შემდეგ ქუდუსში არსებული მესჯიდი აყსა, შემდეგ კი მესჯიდი ქუბა. მათ შემდეგ გამოირჩევა ძირძველი მეჩეთები და ბოლოს აღსანიშნავია დიდი მეჩეთები.

**1. მესჯიდი ჰარემი:** დედამიწაზე პირველად აგებული სამლოცველო - ქააბაი მუაზზამაა. ქააბა წმინდა იბრაჰიმისა და მისი შვილის წმინდა ისმაილის მიერ იქნა აშენებული. ის არის ცამმეტი მეტრი სიმაღლის, თორმეტი მეტრი სიგრძის და თერთმეტი მეტრი სიგანის მართკუთხა ნაგებობა. წმინდა მექაში მდებარე მესჯიდი ჰარემი არის მეჩეთი, გაშენებული ქააბას ირგვლივ. ის ხშირად მოიხსენიება როგორც „ჰარემი შერიფი". მრავალკუთხა ფორმის მესჯიდი ჰარემი ქმნის ხედს, რომელიც ზოგადად შეიძლება ასე აღვწეროთ: ჩრდილო-დასავლეთი მხარე – 164 მეტრი; სამხრეთი – 166 მეტრი, ჩრდილოეთი მხარე – 108 მეტრი, სამხრეთ-დასვლეთი მხარე – 109 მეტრი სიგრძის. (ბათანუნი, რიჰლე, 96)

მესჯიდი ჰარემი ისლამის (მონოთეიზმის) ცენტრი და დედამიწაზე გავრცელების ადგილია. ისტორიის მანძილზე ის იქცა ალლაჰის მსახურთა დამაკავშირებელ და ერთ მუშტად შემკვრელ სა-

შუალებად. სამლოცველო, სადაც ათასობით შუამავალს, ვედრების ცრემლი უღვრია. ამიტომ სხვა მეჩეთებისგან გამორჩეულს განსაკუთრებული ადგილი უჭირავს.

მესჯიდი ჰარემსა და მესჯიდი ნებევში ნამაზის ლოცვის ღირსების შესახებ წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ჩემს მეჩეთში ნალოცი ერთი ნამაზი, მესჯიდი ჰარამის გარდა სხვა მეჩეთებში ნალოც ათას ნამაზს უდრის. მესჯიდი ჰარემში ნალოცი ერთი ნამაზი კი სხვა მეჩეთებში ნალოც ასი ათას ნამაზის ტოლფასია.“* (ნესაი, მესაჯიდი, 4)

**2. მესჯიდი ნებევი:** მედინაში მდებარეობს. წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევრებთან ერთად ააშენა. მეჩეთთან მიერთებული ერთი ოთახი დღისით სკოლად, ღამ-ღამობით კი ღარიბ მუჰაჯირების საწოლ ოთახად გამოიყენებოდა. იქაურობა ისლამის ისტორიის პირველი სასწავლო და აღმზრდელობითი დაწესებულებაა.

მესჯიდი ნებევს დღემდე ბევრი რამ დაემატა. ის კანუნი სულთან სულეიმან ჰანის მიერ იქნა განახლებული. სულთან II სელიმ ჰანმა 1573 წელს მინბერი ოსმანი ააშენებინა. სულთან მაჰმუდმა კი სასაფლაოს ზემოდან დღევანდელი ქუბბეი ჰადრა გააკეთებინა და გაუხუნებელი მწვანე საღებავით შეაღებინა.

სულთან აბდულმეჯიდმა მესჯიდის შეკეთება-ზე იზრუნა. გუმბათები და კედლები შიგნიდან მოოქროვილი წარწერებით შეამკო. კარები ხე-ლოვნების ნიმუშებად აქცია. 1908 წელს სულთან II აბდულჰამიდ ჰანმა მესჯიდი ნებევი ელექტრო დენით გაანათებინა.

მესჯიდი ნებევი ისლამის მნათობად, წრთობის სამჭედლოდ და ცოდნის წყაროდ იქცა.

**3. მესჯიდი აყსა:** ყუდუსში (იერუსალიმი) მდებარე მესჯიდი აყსა შუამავალ სულეიმან-ის მიერ იქნა აშენებული. ყურანში ეს მეჩეთი მოიხსენიება. მას „აყსა" იმიტომ ეწოდება, რომ იმ დროისთვის სხვა მეჩეთი არ არსებობდა.

აბუ ზერი მესჯიდი აყსასთან დაკავშირებით შემდეგ ჰადისს გადმოგვცემს:

„ერთხელ მე ვთქვი:

–ალლაჰის შუამავალო! დედამიწაზე პირველად აშენებული მეჩეთი რომელია?"

*–მესჯიდი ჰარემი – მიპასუხა მან.*

–შემდეგ?

*–მესჯიდი აყსა.*

–მათ შორის რამდენი დროა გასული?

*– ორმოცი წელიწადი.*

შემდეგ მითხრა:

*– სადაც ნამაზის დრო მოვა, ნამაზი იქ ილოცე! იქაურობაც ერთი მეჩეთიაო."* (მუსლიმი, მესაჯიდი, 1)

ისლამის ისტორიაში მესჯიდი აქსას საკმაოდ მნიშვნელოვანი ადგილი უკავია. ეს მესჯიდი ღმერთის ბრძანებითაა აშენებული, მუსლიმანების პირველი ყიბლეა და აგრეთვე მირაჯი (ცად ამაღლება) შუამავალმა ამ მეჩეთის გავლით განახორციელა. ამიტომაც, მორწმუნეებისთვის უხვი სარგებლის მომტანი და სხვა მეჩეთებთან შედარებით უწმინდესია.

**4. მესჯიდი ქუბა:** 622 წელს მედინაში ჰიჯრის დროს წმინდა შუამავალმა თანამიმდევრებთან ერთად ააშენა. ისლამურ სამყაროში ის პირველი მეჩეთია, რომელიც ჯგუფურად ლოცვისთვის იქნა აგებული.

წმინდა შუამავალი ყოველ შაბათ დღეს ქუბა მესჯიდში მიდიოდა და იქ ლოცულობდა. (მუსლიმი, ჰაჯი, 515)

ქუბა მესჯიდში ნამაზის ლოცვის ღირსების შესახებ ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც სახლში აბდესს აიღებს და კარგად განსუფთავებული, მხოლოდ ნამაზის ლოცვის მიზნით ქუბა მესჯიდში წავა, უმრას მადლი დაეწერება.“* (ნესაი, მესაჯიდი, 8)



# დღეში ხუთჯერ ლოცვა

## 1. დილის ნამაზი

დილის ნამაზი ოთხი მუხლია: ორი სუნნეთი და ორი ფარძი.

**ა. სუნნეთის ლოცვა:** ყიბლეს მიმართულებით, სუფთა სალოცავ ხალიჩაზე ისე ვდგებით, რომ ფეხებს შორის ოთხი თითის სიმსხო მანძილს ვტოვებთ და ვამბობთ: *„ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად, მიზნად დავისახე დილის ნამაზის სუნნეთის ლოცვა.“* ხელებს, გაშლილი მტევნებით, ყურების ბიბილოებთან ავწევთ და ვამბობთ: *„ალლაჰუ ექბერ“.* შემდეგ, მარჯვენა ხელის ნეკა და ცერა თითით მარცხენა ხელს მაჯით ვიჭერთ და შეერთებულ ხელებს დავიწყობთ მუცელზე, ჭიპის ქვევით. ქალები ხელებს მხრების გასწვრივ სწევენ და მკერდზე იწყობენ. ფეხზე დგომისას სეჯდეს ადგილს უნდა ვუცქიროთ.

*„სუბჰანექეს“* (ალლაჰის სადიდებელი სიტყვები) შემდეგ: *„ეუზუ ბილლაჰი მინეშეიტანირრაჯიმ ბისმილლაჰირ რაჰმანირ რაჰიმ“*- ით დაწყებული ვკითხულობთ სურა *„ფათიჰას“* (ელხემი) და ხმადაბლა ვამატებთ: *„ამინ“.* შემდეგ *„ბესმელეს“* გარეშე ვკითხულობთ ერთ სურას, ან სულ ცოტა, სამ პატარა აიათს, ან კიდევ ერთ გრძელ აიათს. შემდეგ მოსდევს სიტყვები *„ალლაჰუ ექბერ“,* ხელებს ჩამოვუშვებთ და რუქუზე დავიხრებით.

რუქუზე, თითებგაშლილი ხელებით, მუხლებს ვეყრდნობით; წელი და თავი ზურგის სიმაღლეზეა. ქალები რუქუსთვის უფრო ნაკლებად იხრებიან, ვიდრე მამაკაცები. თვალებით ფეხის თითებს ვუცქერთ და ვადიდებთ ალლაჰს: *„სუბჰანე რაბბიელ აზიმ“.* შემდეგ, *„სემიალლაჰუ ლიმენ ჰამიდეჰ“* ვამბობთ და ვსწორდებით. ხელებს დაბლა დავუშვებთ.

გასწორების შემდეგ, ჯერ ვამბობთ *„რაბბენა ლაქელ ჰამდ“,* შემდეგ – *„ალლაჰუ ექბერ“* და ვიჩოქებით სეჯდისთვის. პირველად მუხლებით, შემდეგ ხელებით და ბოლოს ხელებს შორის შუბლითა და ცხვირით - ვემთხვევით მიწას. სეჯდეზე ხელისა და ფეხის თითებს ყიბლის მიმართულებით, ხოლო მუცელი ბარძაყებზე მაღლა რჩება. მამაკაცებმა იდაყვები მიწამდე არ უნდა დაიტანონ, ფეხის თითები კი მაღლა არ უნდა წამოწიონ. ქალები მკლავებით მიწას ეხებიან.

*„სუბჰანე რაბბიელ ალა“* სიტყვებით ღმერთს ვადიდებთ და თავს მაღლა წამოვწევთ.

მამაკაცები მარცხენა ტერფს მარცხნივ გადაწევენ და და ზედ დაჯდებიან. მარჯვენა ტერფი მართობულად რჩება.

ქალები - ორივე ტერფს მარჯვენა მხარეს გაწევენ და დაჯდებიან.

*ხანმოკლე პაუზის შემდეგ, „ალლაჰუ ექბერ“* – ალლაჰის დიდებით მეორე სეჯდეს ისე შევასრულებთ, როგორც პირველს. სეჯდეზე ყოველთვის თვალებით ცხვირს ვუცქერით.

შემდეგ ვამბობთ: *„ალლაჰუ ექბერ“* და ფეხზე წამოვდგებით მეორე მუხლის სალოცავად. ხელებს წინანდელივით შევაერთებთ, ტანზე ავიკრავთ და *„ბესმელეთი“* სურა *„ფათიჰას“* ვიკითხავთ. ხმადაბალი *„ამინის“* შემდეგ *„ბესმელეს“* გარეშე ერთ სურას ვამატებთ, თანმიმდევრულად, ჯერ რუქუს, შემდეგ სეჯდეებს შევასრულებთ და დავჯდებით. ამით მეორე მუხლი დასრულდება.

დაჯდომისას ხელებს, გაშლილი თითებით მუხლებზე ვიწყობთ და ცქერა ხელის თითებზე გადმოგვაქვს. თანმიმდევრულად ვკითხულობთ: *„ეთთეჰიათუ“, „ალლაჰუმმე სალლი“, „ალლაჰუმე ბარიქ“, „რაბბენა ათინა“, „რაბენნაღფირლი“,* შემდეგ თავს მარჯვენა მხარეს შევაბრუნებთ, მხ-

არზე დავიხედავთ და მივესალმებით: *„ესსელამუ ალეიქუმ ვე რაჰმეთულლაჰი“;* ამის შემდეგ, თავს მარცხენა მხარეს შევაბრუნებთ, მხარზე დავიხედავთ და მივესალმებით: *„ესსელამუ ალეიქუმ ვე რაჰმეთულლაჰი“.* ამგვარად სრულდება დილის ნამაზის სუნნეთის ლოცვა.

**ბ. ფარძის ლოცვა:** ფარძების ლოცვის დაწყებამდე მამაკაცებისთვის ყამმეთია საჭირო. (ყამმეთი ეზანის მსგავსად იკითხება, მხოლოდ, *„ჰაიაალელ ფელაჰის“* შემდეგ *„ყად ყამეთისსალაჰ“* ემატება).

შემდეგ დავდგებით, ნიეთს დავისახავთ: *„ალლაჰის კმაყოფილებისთვის მიზნად დავისახე დილის ნამაზის ფარძის ლოცვა“* და ზუსტად დილის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ორ მუხლ ნამაზს ვილოცავთ.

## 2. შუადღის ნამაზი:

პირველად ოთხი მუხლი სუნნეთი, შემდეგ ოთხი მუხლი ფარძი და ბოლოს კვლავ ორი მუხლი სუნნეთი, სულ ათი მუხლია.

**ა. პირველი სუნნეთის ლოცვა:** პირველ მუხლზე: *„სუბჰანექე“, „ეუზუ ბესმელე“, „ელხემი“* და ერთი რომელიმე სურა იკითხება. მეორე მუხლზე: *„ბესმელე“, „ელხემი“ და* ერთი რომელიმე სურა

იკითხება. მეორე მუხლის სეჯდეებს რომ დავასრულებთ და დავჯდებით, მარტო *„ეთთეჰიათს“ ვკითხულობთ.*

მესამე და მეოთხე მუხლებზე – *„ბესმელე“,„ელხემი“* და ერთი რომელიმე სურა, დასასრულს როცა დავჯდებით, *„ეთთეჰიათუ“; „ალლაჰუმმე სალლი“* და *„ალლაჰუმმე ბარიქი“* იკითხება.

**ბ. ფარძის ლოცვა:** პირველი სუნნეთის მსგავსად ილოცება იმ განსხვავებით, რომ მესამე და მეოთხე მუხლებზე „ელხემის“ შემდეგ სურა აღარ იკითხება.

**გ. ბოლო სუნნეთის ლოცვა:** დილის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცება.

## 3. სამხრობის ნამაზი

ოთხი სუნნეთი და ოთხი ფარძი, სულ რვა მუხლია.

**ა. სუნნეთის ლოცვა:** პირველ მუხლზე: *„სუბჰანექე“, „ეუზუ ბესმელე“, „ელხემი“* და ერთი რომელიმე სურა; მეორე მუხლზე: *„ბესმელე“, „ელხემი“* და ერთი რომელიმე სურა; (მეორე მუხლზე) დაჯდომისას: *„ეთთეჰიათუ“, „ალლაჰუმმე სალლი“* და *„ალლაჰუმმე ბარიქი“;* მესამე მუხლზე *„სუბჰანექე“, „ეუზუ ბესმელე“, „ელხემი“* და ერთი რომელიმე სურა; მეოთხე მუხლზე: *„ბესმელე“, „ელხემი“ და*

*ერთი* რომელიმე *სურა; (მეოთხე მუხლზე) დაჯდომისას „ეთთეჰიათუ“, „ალლაჰუმმე სალლი“* და *„ალლაჰუმმე ბარიქი“* იკითხება.

**ბ. ფარძის ლოცვა:** ისევე ილოცება, როგორც შუადღის ნამაზის ფარძი.

## 4. საღამოს ნამაზი

სამი ფარძი და ორი სუნნეთი, სულ ხუთი მუხლია.

**ა. ფარძის ლოცვა:** პირველ მუხლზე: *„სუბჰანექე“, „ეუზუ ბესმელე“, „ელჰემი“* და ერთი რომელიმე სურა; მეორე მუხლზე *„ბესმელე“, „ელჰემი“* და *ერთი* რომელიმე *სურა;* მეორე მუხლზე დაჯდომისას მხოლოდ: *„ეთთეჰიათუ“; მესამე მუხლზე მხოლოდ „ბესმელე“ და „ელჰემი“, ბოლო დაჯდომისას კი „ეთთეჰიათუ“, „ალლაჰუმმე სალლი“* და *„ალლაჰუმმე ბარიქი“* იკითხება.

**ბ. სუნნეთის ლოცვა:** დილის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცება.

## 5. ძილისწინა ნამაზი:

პირველად ოთხი მუხლი სუნნეთი, შემდეგ ოთხი მუხლი ფარძი, შემდეგ კვლავ ორი მუხლი სუნნეთი და ბოლოს სამი მუხლი ვითრი ნამაზი,

რომელის ლოცვა შეიძლება ღამეში,ც ნებისმიერ დროს, ძილისწინა ნამაზის შემდეგ დილის ნამაზამდე.

**ა. პირველი სუნნეთის ლოცვა:** სამხრობის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცვება.

**ბ. ფარძის ლოცვა:** შუადღისა და სამხრობის ნამაზების ფარძის მსგავსად ილოცვება.

**გ. ბოლო სუნნეთის ლოცვა:** დილის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცვება.

**დ. ვითრი ნამაზის ლოცვა:** საღამოს ნამაზის ფარძის მსგავსად ილოცება. მხოლოდ მესამე მუხლზე „ელხემის“ შემდეგ, ვამატებთ ერთ რომელიმე სურას, ვამბობთ „ალლაჰუ ექბერ“, ხელებს ჯერ მაღლა ვწევთ, შემდეგ ჩვეულებრივად ჭიპის არეში ვაერთებთ და აღვავლენთ ქუნუთის ვედრებებს. შემდეგ ვამბობთ: „ალლაჰუ ექბერ“ ვაგრძელებთ სვლას რუქუზე და ვასრულებთ ჩვეულებრივად.



# როგორ ვლოცულობთ ნამაზს

ვდგებით ყიბლეს მიმართულებით. ფეხებს ერთიმეორეს ვაშორებთ და გაგვაქვს მხრების გასწვრივ. ჩურჩულით მიზანს დავისახავთ და ხელებს ვწევთ დასაწყისი თექბირისთვის.




**დასაწყისი თექბირი:** მამაკაცები, ხელების გაშლილ ცერა თითებს, მიაკარებენ ყურის ბიბილოებს და ადიდებენ ალლაჰს: *„ალლაჰუ ექბერ“. (სურათი 1)*




ქალები, ხელებს თითებგაშლილი, მხრების გასწვრივ გააჩერებენ და თექბირს აიღებენ: „ალლაჰუ ექბერ“. *(სურათი 1)*




**ყიამი:** მამაკაცები, თექბირის შემდეგ, მარჯვენა ხელის ნეკა და ცერა თითით მარცხენა ხელს მაჯით იჭერენ და შეერთებულ ხელებს იწყობენ მუცელზე, ჭიპის ქვევით. თვალები სეჯდეს ადგილს უცქერენ. *(სურათი 2)*




ქალები მარჯვენა ხელს მარცხენა ზურგზე მიადებენ და მკერდზე დაიწყობენ. თვალები სეჯდეს ადგილს უცქერენ. *(სურათი 2)*




**რუქუ:** მამაკაცები, თითებგაშლილი ხელებით მუხლებს ეყრდნობიან; წელი და თავი ზურგის სიმაღლეზეა. მუხლები და იდაყვები გასწორებული აქვთ. *(სურათი 3)*




ქალები რუქუსთვის უფრო ნაკლებად იხრებიან, ვიდრე მამაკაცები. გაშლილ, მაგრამ შეერთებულ თითებს, ოდნავ მოხრილი მუხლებზე იკრეფენ. *(სურათი 3)*

**სეჯდე:** მამაკაცებმა იდაყვები მიწამდე არ უნდა დაიტანონ, ფეხის თითები კი მაღლა არ უნდა წამოწიონ. *(სურათი, 4)*







ქალები კი მკლავებით მიწას ეხებიან. *(სურათი 4)*

**დაჯდომა:** მამაკაცები სეჯდეს შემდეგ დასაჯდომად გასწორდებიან მარცხენა ტერფს მარცხნივ გადაწევენ და ზედ დაჯდებიან. მარჯვენა ტერფი მართობულად რჩება. *(სურათი 5)*





ქალები კი ორივე ფეხის ტერფს მარჯვნივ მიატრიალებენ და დაჯდებიან. *(სურათი 5)*



**სელამი:** სელამის მიცემისას თვალები მხარს დასცქერის. ჯერ მარჯვნივ, შემდეგ მარცხნივ მიიცემა სელამი. *(სურათი 6)*



# ჯუმა ნამაზი

ჯუმა (პარასკევი) მუსლიმანებისთვის სადღესასწაულო დღეა. ამ წმინდა დღეს მუსლიმანები ჯამეებში იკრიბებიან, ქადაგებებს უსმენენ და ყველა ერთად ჯუმა ნამაზს ლოცულობს. წმინდა შუამავალმა, ჰიჯრის დროს, მედინასთან ახლოს მდებარე *„რანუნას“* მინდორში, ბენი სალიმის მესჯიდში, პირველი ჯუმის ქადაგება წაიკითხა და პირველი ჯუმა ნამაზი ალოცა.

ჯუმა ნამაზის შესახებ ყურანში მტკიცებულებად შემდეგი აიათია:

**„მორწმუნენო! ჯუმა დღეს ნამაზზე დაძახების დროს, ალლაჰის სახსენებლად იჩქარეთ, ვაჭრობა მიატოვეთ. იცოდეთ, რომ ეს თქვენთვის უფრო სასიკეთოა.“** (სურა ჯუმა, აიათი 9)

ჯუმა ნამაზი თავისუფალ, ადგილობრივ მცხოვრებ და ჯანმრთელ ყველა მუსლიმან მამაკაცისთვის ფარძი აინია (თითოეულისთვის ფარძია).

ჯუმა ნამაზის დრო, იგივე, შუადღის ნამაზის დროა. ჯუმისთვის თექბირი, მისვაქის გამოყენება, ლამაზი და სუფთა ტანსაცმლის ჩაცმა და სასიამოვნო სუნამოს მისხურება მუსთეჰაბია.

ჯუმა დღეს ჯამეში ადრიანად წასვლა, იქ ორი მუხლი („თაჰიათულ მესჯიდ“) ნამაზის ლოცვა და სურა „ქეჰფის“ კითხვა მენდუბია (შარიათით მოწონებული).

ჯუმა ნამაზი სულ ათი მუხლია: პირველი ოთხი მუხლი – სუნნეთი, ორი – ფარძი, ბოლო ოთხი – სუნნეთი. აგრეთვე ჯუმა ნამაზის შემდეგ ოთხი მუხლი „ზუჰრ ახირი“ და ორი მუხლიც დროის სუნნეთი ილოცვება.

**ა. პირველი სუნნეთის ლოცვა:** შუადღის ნამაზის პირველი სუნნეთის მსგავსად ილოცვება.

**ბ. ფარძის ლოცვა:** იმამთან ერთად ორი მუხლი ნამაზი ილოცვება.

**გ. ბოლო სუნნეთის ლოცვა:** შუადღის ნამაზის პირველი სუნნეთის მსგავსად ილოცვება.

**დ. „ზუჰრი ახირ“ ნამაზის ლოცვა:** შუადღის ნამაზის პირველი სუნნეთის ან ფარძის მსგავსად ილოცება.

**ე. დროის სუნნეთის ლოცვა:** დილის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცვება.

## პარასკევი დღის მადლი

დღეებს შორის ყველაზე ძვირფასი პარასკევია. აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„მზეამოსულ დღეთაგან ყველაზე სასიკეთო დღე პარასკევია. ვინაიდან, ადამი პარასკევ დღეს გაჩნდა, სამოთხეში ამ დღეს დამკვიდრდა და ისევ პარასკევ დღეს გამოძევდა. ქვეყნიერების აღსასრულიც პარასკევ დღეს დადგება.“* (მუს- ლიმი, ჯუმა, 17)

სელმანი ფარისის გადმოცემით, წმინდა შუამა- ვალი ბრძანებს:

*„სელმან! იცი რა დღეა პარასკევი?“*

„ალლაჰმა და შუამავალმა იციან,“ – ვუპასუხე მე.

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„პარასკევ დღეს ჯუმა (თავმოყრა) იმის გამო ეწოდა, რომ ალლაჰმა ადამი (ცალკეული სხ- ეულებიდან) იმ დღეს შექმნა.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, 2, 311)

იბნ აბბასმა თქვა:

„ამ დღეს პარასკევი (ჯუმა) იმიტომ ეწოდა, რომ

ალლაჰმა ადამის ყველა ორგანო ამ დღეს გააჩინა და შეაერთა.“

აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, წმინ- და შუამავალს ჰკითხეს: რატომ ეწოდა ამ დღეს პარასკევი (ჯუმა). წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენს წინაპარს – ადამს – რადგან ამ დღეს მიეცა ფორმა – თიხისა, ქვეყნიერების აღსასრუ- ლი ამ დღეს დადგება, გაცოცხლება ამ დღეს მოხდება, დანაშაული ამ დღეს გამოაშკარავდე- ბა.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, 2, 311)

კვლავ აბუ ჰურეირეს გადმოცემით წმინდა შუა- მავალი ბრძანებს:

*„თუკი დიდ ცოდვებს არ ჩაიდენ, დღეში ხუთი ნამაზი, ორი ჯუმა ნამაზი და ორი რამაზანი მათ შორის ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდი იქნება.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 16)

ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„პარასკევი დღე მოვა თუ არა, მეჩეთის თი- თოეულ კარში თითო ანგელოზი დადგება. ისინი, თანმიმდევრულად, იწერენ მომსვლელებს. იმამი ხუთბისთვის მინბერზე რომ ავა, ჩანაწერებს ახ- ვევენ და ქადაგებას უსმენენ.“* (იბნ მაჯე, სუნენეი, 1, 347)

აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„მზე პარასკევზე უფრო ღირსეულ დღეს ჯერ არ ამოსულა. პარასკევ დღეს ერთი ისეთი საათია, რომ მუსლიმანი ალლაჰისგან სასიკეთოს ამ დროს თუ ითხოვს, სურვილი აუცილებლად აუსრულდება. ყოველგვარი ბოროტებისგან ალლაჰს თუ შეეფარება – აუცილებლად დაიცავს.“* შემდეგ შუამავალმა ხელით მიანიშნა რომ ეს საათი ძალიან მოკლე დროა. (იბნ ჰაჯერი, ფეთჰულ ბარი, 2, 482)

იბნ აბბასი ამბობს: „ეს საათი ჯუმის ეზნიდან იწყება და ნამაზის დასრულებამდე გრძელდება.“

არასაპატიო მიზეზით, ჯუმა ნამაზის რამოდენიმეჯერ ზედიზედ გაცდენის შესახებ ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„ ვინც (არასაპატიო მიზეზით) სამ ჯუმა ნამაზს, უყურადღებოდ დატოვებს და არ ილოცავს ალლაჰი იმ ადამიანის გულს დალუქავს.“* (მუსლიმი, მესჯიდი, 254)

აბუ მუაზი ამბობს:

„გულის დალუქვა, ცოდვებით მისი გაშავებაა.“

ელ ირაქი ამბობს:

„გულის დალუქვა, მის ფარისევლურ გულად გადაქცევაა.“ (ჰაიდარ ჰათიფოღლუ, სუნენი, იბნ მაჯე თერჯუმესი და შერჰი, ტ. 3, გვ. 348)

სელმანი ფარისის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

„ვინც პარასკევ დღეს, ღუსლით (დაბანვა) *განსუფთავდება, თმა-წვერს მოიწესრიგებს, სასიამოვნო სუნამოს მიისხურებს, შემდეგ ჯამეში წავა და იქ გვერდიგვერდ დამჯდარ ორ ადამიანს არ დააცილებს და ბოლოს უდიდესი ალლაჰისთვის მოსაწონად ნამაზს ილოცავს, მას, იმ პარასკევიდან მეორე პარასკევამდე ცოდვები მიეტევება."* (ბუჰარი, ჯუმა, 6)

იმის გამო, რომ პარასკევი ძალიან ღირსეული დღეა, წმინდა შუამავლისთვის ბევრი სალათი და სალამი უნდა წარმოვთქვათ. ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„დღეებს შორის ყველაზე ღირსეული პარასკევი დღეა. ამიტომ იმ დღეს მე ბევრი სალათი და სალამი მომიძღვენით, ვინაიდან თქვენი სალათი და სალამი ჩემამდე მოაღწევს."*

თანამიმდევრები შეეკითხნენ: „ალლაჰის შუამავალო! მიუხედავად იმისა, რომ გახრწნილი იქნებით, ჩვენი სალათი შენ როგორ გადმოგეცემა?"

უპასუხა: *„უეჭველია, რომ ალლაჰმა მიწას შუამავლების სხეულის გახრწნა აუკრძალა."* (აბუ დავუდი, სალათი, 201)

ჯუმა ნამაზთან დაკავშირებულ ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ჯუმა ნამაზის ლოცვის შემდეგ, დაულაპარაკებლად, შვიდჯერ წაიკითხავს სურებს „იხლასს“, „ფელაყს“ და „ნასს“, მომავალ პარასკევამდე, უდიდესი ალლაჰი მას ბოროტებისგან დაიფარავს.“* (ჯამიუს საღირ)

## ჯუმა ნამაზის ლოცვის საკითხი

ისლამურ სამყაროში, ჰიჯრის პირველი საუკუნიდან მოყოლებული, დიდი ყურადღებით სრულდება ჯუმა ნამაზი და მუსლიმთა ცხოვრებაში მას ძალიან მნიშვნელოვანი ადგილი უკავია. წმინდა შუამავალი მედინაში ამ ნამაზს თავად ალოცებდა, ჰულეფაი რაშიდინი სახელმწიფო მეთაურობის დროს ჯუმის იმამობასაც თავად ტვირთულობდნენ. შემდგომ პერიოდებში ჯუმის იმამობა ხალიფების ან მის მიერ ნებადართული გავლენიანი პიროვნებების მოვალეობა გახდა.

ყურანში, ამ ღვთისმსახურებასთან დაკავშირებული აიათები, ძირითადად თავმოყრილია სამოცდამეორე სურაში, რომელსაც „ჯუმა“ ეწოდა. ეს კი იმის ნათელი მაჩვენებელია, თუ რამდენად დიდი მნიშვნელობა აქვს ჯუმას. ჯუმა ნამაზი ზეგავლენას ახდენს როგორც რელიგიურ, ისე საზოგადოებრივ ცხოვრებაზე.

მუსლიმანობის ნათელი გამოვლენა ჯუმა ნამაზია. უნდა გავითვალისწინოთ, რომ ჯუმა

ნამაზი, კვირაში ერთხელ, მუსლიმანების თავმოყრის, აზრთა გაზიარებისა და ძმობის შემეცნების შესაძლებლობაა.

მათ, ვინც აცხადებს, რომ ჯუმა ნამაზის ლოცვისთვის საკმაო პირობები არ არსებობს ამა თუ იმ ქვეყანაში, ინდოელი სწავლული – სიდდიყ ჰასან ჰანი ეუბნება:

„ყურანსა და სუნნეთში არ არის მითითებული ჯუმა ნამაზის წინაპირობად სახელწიფო მეთაური, ქალაქი, რაღაც რაოდენობა ან ჯამეები."

ჯუმა ნამაზის ლოცვა არის ფარძი (ვალდებულება), დამტკიცებული ყურანითა და სუნნეთით. ამიტომ მისი უარყოფა ურწმუნოებაა.

## თერავიჰ ნამაზი

თერავიჰ ნამაზი არის სუნნეთი მუაქქადე (უწყვეტი), ოცი მუხლი და დაწესებული რამაზნის თვისთვის. მისი ლოცვა შეიძლება როგორც ცალკე, ასევე ჯამაათითაც.

წმინდა აიშეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალმა თერავიჰ ნამაზი ორ თუ სამ დღეს მეჩეთში ჯგუფურად ილოცა. შემდეგ, იმის შიშით, რომ ფარძად არ მიეღოთ, თავის თანამიმდევრებს სახლებში ლოცვა ურჩია.

წმინდა ომარის დროიდან კი, თერავიჰ ნამაზის ჯამეებში ჯგუფურად ლოცვა დაიწყო.

თერავიჰ ნამაზის დრო იწყება ძილისწინა ნამაზის დასრულებით და იწურება ვითრი ნამაზის დაწყებით. თერავიჰ ნამაზის ლოცვა შეიძლება როგორც ორ-ორ, ისე ოთხ-ოთხ მუხლად. როცა ორ-ორ მუხლად ვლოცულობთ, ზუსტად დილის ნამაზის სუინნეთის მსგავსად ილოცვება. ოთხ მუხლად ლოცვის დროს კი სამხრობის ნამაზის სუნნეთის მსგავსად ილოცება.

რამაზნის ღამეები თერავიჰ ნამაზის ლოცვით უნდა გავაცოცხლოთ. ვინაიდან, თერავიჰ ნამაზი ცოდვების მიტევების საშუალებაა. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც რამაზნის სიწმინდეში ჩასწვდება, ალლაჰისგან მადლის იმედი გაუძლიერდება და თერავიჰ ნამაზს ილოცავს, წარსული ცოდვები მიეტევება.“* (ბუჰარი, იმანი, 37)

## ბაირამ ნამაზები

ბაირამი, საზეიმო დღეს ეწოდება. ის ერთიანობისა და ძმობის სიმბოლოა. მუსლიმანებს ორი რელიგიური ბაირამი აქვთ: ყურბან ბაირამი და რამაზნ ბაირამი.

ბაირამ ნამაზის ლოცვის დრო, მზის ამოსვლიდან დაახლოებით ორმოცდახუთ-ორმოცდაათ

წუთის შემდეგ იწყება და მზის მწვერვალზე ასვლამდე გრძელდება. მისი ლოცვა მუსლიმანთათვია ვაჯიბია (რჯულით დავალებული).

ბაირამ ნამაზი ორი მუხლია და ეზან - ყამეთის გარეშე ჯგუფურად ილოცება.

## ბაირამ ნამაზების ლოცვა

პირველად მიზანს ვისახავთ: *„ალლაჰის კმაყოფილებისთვის მიზნად დავისახე რამაზნის (ან ყურბან) ბაირამის ნამაზის ლოცვა, მივყვები იმამს.“* ვამბობთ: *„ალლაჰუ ექბერ“*, ხელებს შევაერთებთ, ჩუმად ვიკითხავთ *„სუბჰანექეს“* და სამჯერ თექბირზე ხელებს მაღლა ვსწევთ. მესამე თექბირის შემდეგ ჩამოვუშვებთ ხელებს და კვლავინდებურად შევაერთებთ. იმამი, უხმოდ, *„ეუზუ ბესმელეთი“* დაიწყებს და გააგრძელებს ხმამაღლა ჯერ *„ფათიჰას“*, შემდეგ რომელიმე სურას კითხვას. რუქუსა და სეჯდეს შემდეგ მეორე მუხლის სალოცავად ვდგებით ფეხზე.

იმამი, კვლავ, ხმადაბლა *„ბესმელეს“*, ჩვეულებრივად კი *„ფათიჰასა“* და ერთ სურას წაიკითხავს. შემდეგ, ის, პირველი მუხლის მსგავსად, სამჯერ, ხელების მიყოლებით თექბირს დაიძახებს. ჯამაათიც ხმადაბლა მივბაძავთ მას. მესამე თექბირის შემდეგ ის ხელებს დაუშ-

ვებს და მეოთხე თექბირის დაძახებით რუქუზე დაეშვება. შემდეგ მოდის სეჯდეები და ბოლოს დაჯდომა. წავიკითხავთ *„ეთთეჰიათუს“, „ალლა-ჰუმმე სალლის“, „ალლაჰუმმე ბარიქს“, „რაბბენა ათინას“* და დავასრულებთ სელამით. ამის შემდეგ საჭიროა ხუთბის მოსმენა.

ვინც ბაირამ ნამაზზე იმდენად დააგვიანებს, რომ ჯამათთან ერთად ვერ ილოცავს, ვალდებულება შეუსრულებლად ჩაეწერება.

საბაირამო დღეებში, ყოველი მლოცველისთვის, ფარძი ლოცვებს შემდეგ, **„თეშრიქ თექბირის“** კითხვა ვაჯიბია. ის იწყება ყურბან ბაირამის წინა დღეს და სრულდება მეოთხე დღეს სამხრობის ნამაზით – სულ ოცდასამი ფარძი ნამაზის შემდეგ.

ეს თექბირი შემდეგია:

اَللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ لاَ اِلٰـهَ اِلاَّ اللّٰهُ وَاللّٰهُ اَكْبَرُ اَللّٰهُ اَكْبَرُ وَلِلّٰهِ الْحَمْدُ

„ალლაჰი უზენაესია! ალლაჰი უზენაესია! არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა! ალლაჰი უზენაესია! ალლაჰი უზენაესია! მადლობა ალლაჰს!“

ბაირამ დღეებში მუსლიმანებმა ბაირამი ერთმანეთს უნდა მიულოცონ, უფროსები უნდა მოინახულონ, გარდაცვლილებისთვის მოწყ-

ალება უნდა გაიღონ, საფლავები უნდა მოინახულონ, დამდურებულები უნდა შეარიგონ, ბავშვები საჩუქრებით უნდა გაახარონ და ღარიბები თუ ობლები მოიკითხონ.

## მიცვალებულის განსასვენებელი (ჯანაზა) ნამაზი

მიცვალებულის გასვენებისას სალოცი, ანუ ჯენაზე ნამაზი ფარძი ქიფაიეა. ესე იგი რამოდენიმე მუსლიმანი თუკი ილოცავს, დანარჩენებს მოეხსნება ვალდებულება, მაგრამ თუ არავინ ილოცავს, იქაურ ყველა მუსლიმანს პასუხი მოეთხოვება.

## მიცვალებულის განსასვენებელი ნამაზის ლოცვა

სალოცავ მაგიდაზე მიცვალებულს ისე დაასვენებენ, რომ მარცვენა მხარი ყიბლის მიმართულებით მოექცევა, შემდეგ იმამი მკერდის გასწვრივ დადგება და უკან მწკრივს მოაწყობს.

პირველი თექბირის შემდეგ ხელებს ერთმანეთს ვაერთებთ და *„სუბჰანექეს“ ვკითხულობთ „ვე ჯელლე სენაუქ“* დამატებით.

მეორე თექბირზე ხელებს მაღლა არ ვწევთ და ვკითხულობთ: *„ალლაჰუმმე სალლი“, „ალლაჰუმმე ბარიქ“.*

ხელების მაღლა აუწევლად დავიძახებთ მესამე თექბირს და ვიკითხავთ ვედრებას განსვენებულზე. ვინც ეს ვედრება არ იცის, მის ნაცვლად შეუძლია სურა *„ფათიჰა“* წაიკითხოს.

მეოთხე თექბირის შემდგ, ფეხზე მდგარი, ჯერ მარჯვნივ, შემდეგ მარცხნივ მივესალმებით და ვასრულებთ ლოცვას.

## ლოცვის სიოლე

ისლამი სიადვილის რწმენაა. ის ადამიანს თავის შესაძლებლობებზე მეტს არ ატვირთებს. მაგალითად: ავადმყოფი, ნამაზის ლოცვაზე, თავისი შესაძლებლობების ფარგლებშია პასუხისმგებელი.

ჩვენი რწმენა დაჟინებით მოითხოვს ნამაზის ლოცვას, მაგრამ ამ ბრძანების შესრულებისთვის სიოლესაც გვთავაზობს. სახელდობრ, თუკი ავადმყოფ მუსლიმანს ნამაზის ლოცვა ფეხზე დამდგარი არ შეუძლია, ნება ეძლევა დამჯდარი ილოცოს. თუკი დამჯდარიც ვერ შეძლებს, ნება ეძლევა,დაწოლილი,თავის მოძრაობით ილოცოს. ამგვარადაც თუ ვერ შეძლებს, ნამაზი ვალად აღარ დაედება. მაგრამ, თუ გამოჯანმრთელდება, გაცდენილი ნამაზებიც უნდა ილოცოს.

აქედან გამომდინარე, ის ჯანმრთელი ადამიანები, რომლებიც ნამაზს არ ლოცულობენ, უნდა ფიქრობდნენ ხვალინდელ ანგარიშსწორებაზე

როგორ უნდა წარსდგნენ ალლაჰის წინაშე.

ისლამი ნამაზის ლოცვას უიოლებს მგზავრსაც. რელიგიურად, ოთხმოცდაათ კილომეტრ ან მეტ სიშორეზე, თხუთმეტ დღეზე ნაკლები დროით, წასული ადამიანი მგზავრად ითვლება. სახლიდან გასულ ადამიანს, დასახლებული პუნქტის გავლის შემდეგ, შეუძლია თავი მგზავრად ჩათვალოს.

ვინც ისლამის მიხედვით მგზავრად ითვლება, მისთვის, ოთხმუხლიანი ფარძი ნამაზების ორ მუხლად ლოცვა ვაჯიბი, შეგნებულად ორ მუხლზე მეტის ლოცვა კი – მექრუჰია. ის, ვინც არ შეასრულებს ამ დავალებას, ცოდვებს იტვირთებს და შუამავლის შუამდგომლობას დაკარგავს. დილის, საღამოს და ვითრი ნამაზების შემოკლება დაუშვებელია. არც სუნნეთები შეიკვეცება, შესაძლებლობებით ისინი ან ილოცება – ან არა.

მგზავრი, რომელსაც ისეთი იმამი ალოცვებს, ვინც „მგზავრად“ არ ითვლება, ლოცულობს სრულად. მაგამ ადამიანი, რომელსაც ალოცვებს „მგზავრი“ იმამი, იმამი ორი მუხლის შემდეგ როგორც კი სალამს მისცემს, მლოცველი გააგრძელებს და ნამაზის ოთხივე მუხლს დაასრულებს.

ისლამი, სხვა ღვთისმსახურების მსგავსად, ნამაზშიც ბევრ სიადვილეს გვთავაზობს. ეს სიოლე რწმენაში ბრძანებასთან ერთად, უზენაესი ღმერთის ჩვენდამი დიდი წყალობაცაა.

## სეჯდეს მადლი

სეჯდე ლექსიკური მნიშვნელობით მორჩილებასა და თავის დადებით თაყვანისცემას ნიშნავს. სეჯდე მხოლოდ ალლაჰზე შეიძლება. ალლაჰის გარდა სეჯდით არავის არ უნდა ვეთაყვანოთ. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვერც ერთი არსება სეჯდით ვერ ეთაყვანება სხვას გარდა ალლაჰისა. მიწიერზე სეჯდის ვალდებულება ვინმეს რომ დაკისრებოდა, პირველ რიგში ქალი უნდა თაყვანებოდა თავის ქმარს.“* (იბნ ჰიბბანი, საჰიჰი, 9/470)

სეჯდე ნამაზის ყველაზე მნიშვნელოვანი ვალდებულება და მისი არსია. ალლაჰისადმი პატივისცემის, მორჩილებისა და მინდობის ყველაზე სრულყოფილი გამოხატულებაა. ჩვენი საყვარელი შუამავალი სეჯდეზე იმდენ ხანს რჩებოდა, იმდენ ხანს იყო ღმერთის თაყვანისცემით და ვედრებებით დაკავებული, რომ გეგონებოდა სეჯდეზე სული გამოეცალაო.

სეჯდე არის ის მომენტი, როცა ღმერთის წინაშე ყველაზე მეტად აღიარებ შენს უსუსურობას. მონა-მსახურისთვის ყველაზე ძვირფასი მომენტი, ღმერთთან ყველაზე მეტად ახლოს დგომის წამია. სეჯდე უკიდურესად დიდი თავმდაბლობის

გამომხატველი მდგომარეობა და მონა-მსახურობის საიდუმლოა. პირისახით მიწიერ თაყვანისცემას ადამიანი გადაჰყავს მორჩილების უმაღლეს ფაზაში, რაც უნდა გამოიხატოს მხოლოდ უზენაესი ალლაჰის მიმართ.

სეჯდე ნამაზის ბურჯი, ადამიანის სულიერი ამაღლება და უდიდეს ღმერთთან დაახლოებაა. სეჯდით ადამიანი თავის ყველაზე მაღალ საფეხურს აღწევს. ალლაჰმა შუამავალის მეშვეობით კაცობრიობას პირველად სურა „ალაყი“ მოუვლინა და აცნობა სეჯდით დაახლოების საიდუმლოება:

**„სეჯდე შეასრულე და მომიახლოვდი!“** (სურა ალაყი, აიათი 19)

სურა ფეთჰში კი ნაბრძანებია:

**„...მათ სახეზე სეჯდეს კვალია...“** (სურა ფეთჰი, აიათი 29)

აიათში ნახსენები „სეჯდეს კვალი“ მორჩილად შესრულებული ნამაზის მიერ სახეზე დატოვებული სინათლეა. ის მაინც ვლინდება რა იდუმალებასაც არ უნდა მოიცავდეს. ვინც სახით ამქვეყნად სეჯდეს კვალს ატარებს, ის საფლავიდანაც სახეგაბრწყინებული წამოდგება. აიათში ნაბრძანებია:

**„იმ დღეს გაბრწყინდება სახეები და ჩაშავდება სახეები...“** (სურა ალი-იმრანი, აიათი 106)

ზოგი სწავლული ამბობს:

„სეჯდეს კვალი განკითხვის დღეს მორწმუნის შუბლზე მოკიაფე აბდესის შუქია.“ (იჰიაუ ულუმიდ დინ, იმამი გაზალი, ტ,. 1, გვ. 383)

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანი ღმერთს ყველაზე მეტად სეჯდით უახლოვდება. ასე რომ სეჯდეზე ბევრი ევედრეთ მას.“* (მუსლიმი, სალათი, 215)

ეს კი ნიშნავს, რომ სეჯდე ღმერთთან შეხვედრის მცდელობაა. სხვა სვლები კი – მასთან მისასვლელი საფეხურების.

რაბია იბნ ქაბი გადმოგვცემს:

„რამდენიმე დღე ალლაჰის შუამავალს ვემსახურე. ის ძილისწინა ნამაზის ლოცვის შემდეგ სახლში როცა ბრუნდებოდა, მე კარებთან ველოდებოდი იმ განცდით, რომ კვლავ დამიძახებდა. ამ ლოდინში მესმოდა მისი სიტყვები: „სუბჰანალლაჰი ვე ბიჰამდიჰი“. მე იქ ვრჩებოდი მანამ, ვიდრე არ დავრწმუნდებოდი, რომ მას არაფერი დასჭირდებოდა. ერთ დღეს ასე მომმართა:

*„რაბია იბნ ქაბ, მთხოვე რაც გინდა და მოგცემ.“*

„მოვიფიქრებ და გამცნობ, ალლაჰის შუამავალო“ – მეთქი, – ვუთხარი. ჩემთვის გავიფიქრე,

ესქვეყანა წარმავალია. მე ამქვეყნად საკმარისი რაოდენობის სიმდიდრე და შემოსავალი მაქვს. რადგანაც ის ალლაჰის წინაშე დაფასებულია, მეც საიქიო საქმეს ვითხოვ – მეთქი და მასთან მივედი. მკითხა:

*„რა ქენი რაბია?“*

„ალლაჰის შუამავალო! მინდა მიშუამდგომლო, რომ ღმერთმა ჯოჯოხეთის ტანჯვისგან დამიცვას.“

შუმავალი დიდხანს დუმდა. შემდეგ მითხრა:

*„თუ ასეა, ხშირად მიმართე სეჯდეს და დამეხმარე მე შენი სულის გადასარჩენად!“* (მუსლიმი, სალათი, 226)

სეჯდე თავმდაბლობისა და მორჩილების ყველაზე ლამაზი გამოხატულებაა, ადამიანის სიამაყეს თრგუნავს და ალლაჰის საფეხურებზე ამაღლებს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ღვთისმსახურს, ყოველი სეჯდისთვის, რომელიც სრულდება ალლაჰის კმაყოფილების მიზნით, უდიდესი ღმერთი ერთ მადლს ჩაუწერს, ერთ ცოდვას მიუტევებს და ერთი საფეხურით აამაღლებს. თანამიმდევრებო, ამიტომ ბევრი სეჯდე შეასრულეთ!“* (იბნ მაჯე)

შუამავლის თანამიმდევარი მადან ბინ აბუ ტალჰა გადმოგვცემს:

„ალლაჰის მოყვას სევბანს შევხვდი და ვუთხარი:

„შეგიძლია მიმითითო საქმეზე, რომლითაც ალლაჰი სამოთხეში შემიყვანს?“

სევბანმა მომიგო:

„ეს მე შუამავალს ვკითხე და მან ასე მიპასუხა:

*„საჭიროა ხშირად მიმართო სეჯდეს, რადგან ალლაჰი ყველა შენი სეჯდისთვის ერთი საფეხურით აგამაღლებს და ერთ ცოდვას მიგიტევებს.“* (ნესაი, სუნენ ქუბრა, 1/242)

„შემდეგ აბუ დერდა ვნახე და იგივე შეკითხვა დავუსვი, პასუხიც იგივე მივიღე.“ (მუსლიმი, თირმიზი)

სეჯდე რადგან ასეთი ძვირფასია, ამიტომ ილტვიან მისთვის ღრმად მორწმუნე ადამიანები. წმინდა აბბასის შვილიშვილი და აბდულლაჰის შვილი ალი, ყოველ დღე, ათას სეჯდეს ასრულებდნენ. ამის გამო მათ ეწოდათ სახელად „სეჯჯად“, რაც ბევრ სეჯდეს შემსრულებელს ნიშნავს.

ნამაზის ლოცვისას დაშვებულ შეცდომებსაც (სეჰივ სეჯდე) სეჯდე ასწორებს. აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანი, სეჯდეს აიათის წაკითხვის შემდეგ, სეჯდეს რომ შეასრულებს, ეშმაკი ინანებს და იტყვის: „ვაი, ჩემს თავს! ადამიანს სეჯდე ებრძანა, მან ეს შეასრულა და სამოთხეც დაიმსახურა. სეჯდე მეც მებრძანა, მაგრამ ის არ შევასრულე. ამიტომ ჯოჯოხეთის ცეცხლი ჩემს გასანადგურებლად გიზგიზებს.“ შემდეგ იქაურობას გაეცლება.“* (იბნ მაჯე, სუნენი, იქამეთუს სალათ, 1052)

ნამაზის, ყოველ მუხლზე ორი სეჯდეა დაწესებული და თითოეულ მათგანს თავისებური ახსნა აქვს:

პირველი სეჯდე მიწისგან შექმნას გვახსენებს, მეორე  კი უკანვე დაბრუნებას.

ეშმაკს სეჯდე ებრძანა. რადგან არ შეასრულა, ღმერთმა დასაჯა. ჩვენ, ეშმაკის საპირისპიროდ, სეჯდით ღმერთს უფრო მეტად ვუახლოვდებით.

იუსუფ ბინ ესბათი ახალგაზრდებს ასე ურჩევდა:

„ახალგაზრდებო! სანამ ავად გახდებოდეთ, ჯანმრთელობის ფასი იცოდეთ. არავისი შემშურდება იმ ადამიანის გარდა, ვინც სეჯდესა და რუქუს სრულყოფილად ასრულებს. ვინაიდან, ამის შესრულებაში მე სიბერე მიშლის ხელს.“

საიდ ბინ ჯუბეირი ბრძანებს:

„ცხოვრებაში, სეჯდეს გარდა, არცერთი სიმდიდრის დაკარგვა არ მამწუხრებს.“

# ნამაზის სარგებელი

ნამაზის ამქვეყნიური (მატერიალური, სულიერი, ზნეობრივი) და იმქვეყნიური სარგებლის თითოეულად ჩამოთვლა შეუძლებელია. საკმარისია მხოლოდ რამოდენიმე მათგანი დავასახელოთ.

## ნამაზი გულის სიმშვიდეა

ნამაზი გულს ხალასსა და სიმშვიდეს ანიჭებს. ამ თავისებურებით, მლოცველები სიხალვათეს გრძნობენ. წმინდა შუამავალი, მწუხარებისა და დარდის დასაძლევად, ბრძანებდა:

*„ბილალ! ადექი, ეზანი დაიძახე, ნამაზი ვილოცოთ რომ შვება ვნახოთ!“* (ნესაი, მევაქითი, 46)

ისინი, ვისაც სწამთ, რომ უდიდესი ღმერთის წინაშე უნდა წარსდგნენ, ნამაზის ლოცვით მისგან დახმარებას ითხოვენ. ყურანში ნაბრძანებია:

**„მორწმუნენო! მოთმინებითა და ლოცვით ალლაჰისგან დახმარება ითხოვეთ. უეჭველია, ალლაჰი მომთმენებთან ერთად არის.“** (სურა ბაყარა, აიათი 153)

წმინდა ჰუზეიფეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი როგორც კი დაღონდებოდა, ნამაზს ლოცულობდა. (აბუ დავუდი)

## ნამაზი სულიერი ჯილდოა

უდიდესი ღმერთი ნამაზით ადამიანებს დღეში ხუთჯერ ასაჩუქრებს. იაზიჯიოღლუ შეიჰ აჰმედ ბიჯანი წერს:

„ალლაჰის საყვარელ ხალხს დღეღამეში ხუთი გაშლილი სუფრა ჩამოუდით. დროის გასაგებად კი ეზანი გვწყალობს.“

ნამაზი ალლაჰის მსახურთათვის დიდი სიკეთეა. მისი ფასი იციან იმ ადამიანებმა, ვინც უდიდესმა ალლაჰმა ლოცვით დაატკბო. წმინდა შუამავალმა „თვალის ჩინი“ იმის გამო უწოდა, რომ მისი სულიერი სიამოვნებით იყო კმაყოფილი. ნამაზს ის დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა, ღამის უმეტეს ნაწილს ლოცვაში ატარებდა და თვით სიკვდილის ჟამსაც ნამაზის ლოცვას გვირჩევდა.

როგორც აღვნიშნეთ, ალლაჰის მსახური ნამაზით სიამოვნებასა და სიტკბოს უნდა ღებულობ-

დეს. „ავადმყოფი გულები“ ისე ვერ ღებულობენ ღვთისმსახურებისგან სიამოვნებას, როგორც თვით ავადმყოფები – გემრიელი კერძის გემოს.

## ნამაზი რწმენის სიმბოლოა

ნამაზი რწმენის ბურჯი, სიმბოლო და ალლაჰის მსახურთათვის კეთილი საქმის დასტურია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ყველაფერს თავისი სიმბოლო აქვს, რწმენის სიმბოლო კი ნამაზია.“* (მენავი)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ალლაჰის მსახურებასა და მის უარყოფას შორის ნამაზის ულოცაობაა.“* (ბუჰარი, იმანი, 134)

ამიტომ, ნამაზის ლოცვა – რწმენის, უარყოფა კი ურწმუნოების ნიშანია. ჰადისში ნაბრძანებია:

*„მონა-მსახურსა და მრავალღმერთიანობას შორის ნამაზის ულოცაობაა.“* (მუსლიმი)

ნამაზის დაგმობა, საბოლაო ჯამში, ადამიანს რწმენას უკარგავს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ჩვენსა და ურწმუნოებს შორის მთავარი განმასხვავებელი ნიშანი ნამაზია. ნამაზის უარმყოფელი ადამიანი რწმენას დაკარგავს.“* (თირმიზი, იმანი, 9)

## ნამაზი ბოროტებას გვაშორებს

ნამაზი ადამიანს გულში ერთდროულად ალლაჰის შიშსა და სიყვარულს უსადგურებს, ბოროტებას აშორებს და ცოდვისგან იცავს. ამ სინამდვილეს ყურანი ასე გვამცნობს:

**„მუჰამმედ! შენთვის ზეშთაგონებული წიგნი წაიკითხე. ნამაზი სწორად ილოცე. უეჭველია, რომ ნამაზი ადამიანებს სისაძაგლესა და ბოროტებას აშორებს. ალლაჰის გახსენება, რაღა თქმა უნდა, ყველაზე დიდი ღვთისმსახურებაა. ალლაჰმა ძალიან კარგად იცის, რასაც აკეთებთ.“** (სურა ღანქებუთი, აიათი 45)

აბუ ელ-ალიე ამბობს: „ალლაჰის ბრძანებით (უეჭველია, რომ ნამაზი ადამიანს სისაძაგლესა და ბოროტებას აშორებს), ნამაზის მლოცველ ადამიანს უნდა ახასიათებდეს: გულწრფელობა, ალლაჰის შიში და ალლაჰის დაუვიწყარობა. ამ თავისებურებათა გარეშე, ნამაზი არაფერია,

გულწრფელობა სიკეთეს საჭიროებს. ალლაჰის შიში კი ბოროტებას გვაშორებს. ალლაჰის ხსენება ყურანის კითხვაა. ნამაზის ლოცვისას წაკითხული ყურანი ბოროტებას წინ ეღობება და სიკეთეს უხსნის გზას.

ვინც ნამაზს ლოცულობს, ნამაზი მას აუცილებლად გააკეთილშობილებს. ერთი ახალგაზრდა

ანსარი ნამაზს ალლაჰის შუამავალთან ერთად ლოცულობდა, მაგრამ რელიგიურ გადაცდენებს მაინც აგრძელებდა. წმინდა შუამავალმა რომ გაიგო, ბრძანა:

*„მალე მას ნამაზი სიგლახეებს დაათმობინებს.“* მართლაცდა, დიდი დრო არ გასულა, რომ ახალგაზრდამ მოინანია და ცუდ საქმეებს თავი დაანება.

იბნ აბბასი ამბობს: „ნამაზის თავისებურება ცოდვების შეწყვეტა და მათი მოცილებაა.“

ცუდი ჩვევების დასატოვებლად ნამაზი იოლი და მოკლე გზაა. ნამაზის წყალობით, ცუდი ჩვევები, მლოცველს თავდაუნებურად შორდება.

თუკი ადამიანი ნამაზს ლოცულობს, მაგრამ ცუდ ჩვევებს მაინც არ შორდება, მის ნალოც ნამაზს ალლაჰის წინაშე ფასი არ ექნება. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანს ნამაზი ბოროტებას თუ ვერ ჩამოაშორებს, ის ვერავითარ შედეგს ვერ მიიღებს ალლაჰის წყალობაზე დაშორების გარდა.“* (ელ ჯამიუს საღირ)

იბნი მესუდი ასე ამბობს:

„ლოცვამ ადამიანს სიკეთე უნდა შემატოს და ბოროტებებს მოარიდოს. თუკი ადამიანი ნამაზის ლოცვის მიუხედავად სიკეთეს არ სჩადის, ესე იგი ზნეობა არ უმაღლდება და ბოროტებას არ ერიდე-

ბა, მაშინ ის თანდათან ალლაჰს ჩამოშორდება.“ (ებულლლეის სემერყანდი, უგულისყურობისგან ხსნა, გვ. 769)

დიდი გულწრფელობითა და წესებზე დამორჩილებით შესრულებული ნამაზი ჩვენ ყოველგვარი ბოროტებისგან გვიცავს და ალლაჰის სიყვარულს გვიღრმავებს. ის ამვდროულად სულიერი და ზნეობრივი სრულყოფის საშუალებაა. ნამაზი მლოცველს რწმენას უმტკიცებს, ჯანმრთელობას უნარჩუნებს და გამჭრიახობას მატებს. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 2, გვ. 225)

## ნამაზი გულს ასუფთავებს

ნამაზი გულის გამწმენდი, ზნეობის გამაკეთილშობილებელი ღვთისმსახურებაა. წმინდა შუამავალი ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს:

*„თუკი რომელიმე თქვენგანის კარებთან მდინარე გაივლის და თქვენც დღეში ხუთჯერ იბანავებთ, შესაძლებელია სხეულზე ჭუჭყი დარჩეს?“*

თანამიმდევრებმა უპასუხეს:

*„არა, არა ეს შეუძლებელია ალლაჰის შუამავალო!“*

წმინდა შუამავალმა დაამატა:

*„დღეში ხუთჯერ ლოცვაც ასეა. ის ცოდვებს ისე წმენდს, როგორც წყალი ჭუჭყს.“* (ბუჰარი, მევაქითი, 6)

წყალი ადამიანს მატერიალური – ჭუჭყისგან, ნამაზი კი სულიერი ჭუჭყისგან, ესე იგი ცოდვებისგან ასუფთავებს. ადამიანს ცოდვებისგან წმენდს ნამაზი, რომელიც ხალისით, მორჩილებითა და უნაკლოდ სრულდება. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ამქვეყნიური ფიქრებს მოწყვეტილი, მშვიდი გულით ორ მუხლ ნამაზს ილოცავს, წარსულის ყველა ცოდვა მიეტევება.“* (ელ თერგიბ ვეთ თერჰიბ, ტ.1, გვ. 252)

აბდულლაჰ იბნ აბბასი ამბობს: „მშვიდი გულით ნალოცი ორი მუხლი ნამაზი, უგულისყუროდ ნალოც ათას მუხლზე უფრო სასიკეთოა.“ (იმამი შარანი, ისლამის დიდი ადამიანების მაგალითები და ბრძნული გამონათქვამები, გვ. 380)

ვინც სრული წესების დაცვით, თანმიმდევრულად, ნამაზს ილოცავს, მას ცოდვები მოეშლება.

სწავლულთა აზრით, ხუთგვარი ჩვეულება ადამიანთა გულს ანათებს:

1. ღვთისმოსავებთან მეგობრობა;
2. ნამაზის მორჩილად ლოცვა;
3. მცირედი ჭამა, მარხვა;
4. ყურანის კითხვა;
5. განთიადისას ცრემლმორეული ალლაჰის ხსენება.

## ნამაზი ალლაჰთან გვაახლოებს

ნამაზი მუსლიმანთათვის ალლაჰთან დამაახლოებელი, ღირსეული ღვთისმსახურებაა.

ნამაზზე სეჯდე ალლაჰისადმი გამოჩენილი პატივისცემის გამომჟღავნებაა. უდიდესმა ალლაჰმა სეჯდე მისდამი დაახლოების საშუალებად დაგვიწესა. ყურანში ნაბრძანებია:

**„სეჯდე შეასრულე და მომიახლოვდი."** (სურა ალაყი, აიათი 19)

ჰადისში კი ვკითხულობთ:

*„ადამიანის ღმერთთან ყველაზე მეტად დაახლოების დრო, სეჯდეზე ყოფნის წუთებია. სეჯდეზე ბევრი ვედრება წარმოთქვით."* (მუსლიმი, სალათი, 215)

ვინც ალლაჰს დაუახლოვდება, სხვა ყველაფერს დაშორდება. ნამდვილი საიხლოვეც ზუსტად ეს არის.

## ნამაზი ბარაქაა

ხუთჯერადი ნამაზი რამდენადაც ხელს არ უშლის სამუშაოს, ამდენადვე საარსებო საშუალებებსაც ზიანს არ აყენებს. ის სარჩოს სიუხვესა და ბარაქას გვმატებს. ვინც ნამაზებს გულწრფელად ლოცულობს, უდიდესი ღმერთი მას სარჩოს იქიდანაც მისცემს, რაზედაც ფიქრიც კი შეუძლე-

ბელია. თუმცა ადამიანები, რადგანაც საზრდოს დაკარგვის შიშს შეპყრობილი ჰყავს, ვერ ახერხებენ ლოცვისთვის დროის გამონახვას. შუამავლის თანამიმდევრებს ვერც ქონება, ვერც სახლები და ვერც ვაჭრობა ალლაჰის გახსენებას ვერ აწყვეტდა. მათი შეხედულებით, ამქვეყნიურ მოგებას არავითარი ფასი არა აქვს. უდიდესი ალლაჰიც მათ ასე აქებს:

**„ისინი ისეთი ადამიანები არიან, რომ ვაჭრობა მათ ალლაჰის ხსენებასა და ნამაზის ლოცვას ვერ დააშორებს.“** (სურა ნური, აიათი 37)

წმინდა შუამავალი თავისი ოჯახის წევრებს მატერიალური ხელმოკლეობის ჟამს და სირთულის შეხვედრისას ნამაზის ლოცვას ურჩევდა და შემდეგ აიათს უკითხავდა:

**„ოჯახის წევრებს ნამაზი (ლოცვას) უბრძანე! ის თავადაც მოთმინებით გააგრძელე! ჩვენ შენგან სარჩო არ გვინდა.** (შენ და შენი ოჯახის წევრებს) **ჩვენ გიბოძებთ სარჩოს. ლამაზი დასასრული ღვთისმოშიშებისაა.“** (სურა თაჰა, აიათი 132)

სინამდვილეში, ალლაჰი გვაძლევს სიმდიდრეს, რომელიც საიქიო საგზალი უნდა გავიხადოთ.

მუჯაჰიდი ამბობს: „ვინც ლოცვის დროების მიმართ ყურადღებას იჩენს, ებოძება ის სარჩო, რაც იბრაჰიმსა და მის შვილებს ებოძათ.“

ნამაზის აუგად აგდება ქონებასაც ზიანს მის-ცემს. ამის შესახებ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ნამაზს აღარ ილოცავს, ოჯახსა და ქონე-ბას სიმცირეში ჩააგდებს.“* (თაბერანი)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც დღეში ხუთ ნამაზს ყურადღებას მიაქცევს, უდიდესი ალლაჰი მას ხუთჯერ შეინდობს:*

*1. შემოსავლის დარდს მოაცილებს;*

*2. საფლავის სატანჯველს გაუუქმებს;*

*3. განკითხვის დღეს ამელ დავთარი (ცოდვა-მადლის რვეული) მარჯვენა მხრიდან მიეცემა;*

*4. ბეწვის ხიდზე ელვასავით გაირბენს;*

*5. სამოთხეში განუსჯელად შევა.“*

## ნამაზი ალლაჰზე მადლიერების ნიშანია

ნამაზის ლოცვით ალლაჰისადმი მადლიერება, მისი უბადლოდ აღიარება და მისდამი თაყვანის-ცემა დასტურდება.

ალლაჰმა ყველაფერი ადამიანისთვის შექმნა და მას უთვალავი სიკეთე უწყალობა. ამ სიკეთის დათვლას თუ შეუდგებით, ვერ შეძლებთ, რადგან ის უთვალავია. უსაზღვროდ მოწყალე ღმერთის უთვალავი სიკეთისთვის მადლიერება, მხოლოდ

ნამაზის ლოცვითაა შესაძლებელი.

ადამიანი სიკეთის ოკეანეში დაცურავს. ერთი ამოსუნთქვისთვისაც კი მადლობის გადახდა შეუძლებელია. შირაზელი შეიჰ სადის აზრით, მცირედ სუნთქვაში ორი სიკეთეა; სიცოცხლის ხანგრძლივობა, რომელსაც გვინარჩუნებს ჩასუნთქვა და სიხალვათე, რომელსაც გვანიჭებს ამოსუნთქვა. თუმცა ამ სიკეთისთვის მადლობის გადახდა დღისით რომ შევძლოთ, ის ღამეში მაინც შეუძლებელია, რადგან გვძინავს და მიუხედავად ამისა ვსუნთქავთ. ყოველ სიკეთეს მადლობა სჭირდება, რადგან სიკეთე მადლობის გარეშე მცირდება და ქრება. ნამაზი ღმერთისადმი მადლიერების გამომჟღავნებაა. ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ნამაზი ყოველგვარ მადლიერებას მოიცავს.“*

მუსლიმანი ნამაზის ლოცვით ყველა სიკეთისთვის მადლობას იხდის. ნამაზის ულოცავად ღმერთის წინაშე მადლობის გადახდა და მონამსახურების ვალის მოხდა არაფრით არ არის შესაძლებელი.

ალლაჰის მსახური ნამაზის ლოცვისას ყველა მუხლზე ამბობს: **„ელ ჰამდულილლაჰი რაბბილ ალემინ“** (უსაზღვრო მადლობა და ქება-დიდება სამყაროს ღმერთს ალლაჰს ეკუთვნის). აიათს და ალლაჰის წინაშე უსაზღვრო მადლიერების იმეორებს რამოდენიმეჯერ.

ნამაზის მოვალეობის აღმსრულებლებს უდიდესი ღმერთი ბევრ სიკეთეს უწყალობებს.

## ნამაზი საზოგადოების შეგნებას ამაღლებს

ნამაზი ენის, ეროვნების, რასისა და წარმომავლობის მიუხედავად, ყველა მორწმუნეს ერთ მწკრივში აყენებს. ის სოციალური თანასწორობის ყველაზე კარგი მაგალითია. ნამაზზე მხარდამხარ მდგომ მუსლიმანებს უმტკიცდებათ იმის შეგნება, რომ სხვა დროსაც გვერდიგვერდ უნდ იდგნენ, ერთმანეთს მხარი უნდა დაუჭირონ და სოციალური თანადგომა გამოიჩინონ. ესე იგი ის მაღლა სწევს საზოგადოებრივი შეგნების დონეს.

დღეში ხუთჯერ, ნამაზის საყოველთაო ლოცვა ქმნის მორწმუნეთა შორის თანადგომისა და ურთიერთდახმარების კავშირს, სპობს მათ შორის სიძულვილს და ანვითარებს ისეთ ძმურ დამოკიდებულებას, რომელიც სამლოცველოს გარეთაც ხელშეუშლელი რჩება.

ჯამეებში ჯგუფურად ნამაზის ლოცვა მლოცველთა გულებს ერთმანეთს უკავშირებს. დიდები პატარებს ლმობიერად ექცევიან; პატარებიც უფროსებს პატივისცემით და თავაზიანად ეპყრობიან. მდიდრები ღარიბებს, ძლიერები სუსტებს ეხმარებიან. ჯანმრთელები ავადმყოფებს ჯამეში რომ ვერ დაინახავენ, სახლებში მიაკითხავენ და

მოინახულებენ. ალლაჰის შუაამავალი მოგვიწოდებს: *„ვინც და–ძმის დასხმარებლად გაიქცევა, მისი დამხმარე ალლაჰია.“* (სადიქ დანა,ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ.. 2, გვ. 134)

## ნამაზი წესრიგსა და დისციპლინას გვაჩვევს

ყოველდღიური ნამაზის ლოცვა სისუფთავეს, წესრიგსა და დისციპლინას გვაჩვევს. ნამაზის საშუალებით მოპოვებული ეს ჩვევა ყველა საქმეზე ვრცელდება და ამგვარად შემოსავლისა და წარმატების გაზრდის წყაროა.

დილით ადრე ნამაზის მლოცველი მუსლიმანი საქმეს ადრე იწყებს, მთელი დღე ალლაჰს ახსსენებს და ცდილობს მის ბრძანებებს დაემორჩილოს. ეს კავშირი ღმერთთან მას საზიანო საქმეებს მოარიდებს, დღის ბოლოს ის ძილისწინა ნამაზს ილოცავს და დღიური ცხოვრების ანგარიშს გააკეთებს. ამგვარად მოწესრიგებული, დისციპლინირებული და გონივრული ცხოვრება აქვს.

წმინდა ომარმა თავისი ხალიფობის დროს ყველა გუბერნატორს შემდეგი შეტყობინება გაუგზავნა:

„ჩემი ხედვით ნამაზი ყველაზე მნიშვნელოვანია. ვინც მას მშვიდად და მორჩილად ილოცავს, ის რელიგიისადმი უფრო მეტი ყურადღებიანი იქნება.

ვინც მისდამი გულგრილობას გამოიჩენს, ის რე-ლიგიის სხვა საკითხებსაც არ შეასრულებს.“

## ნამაზი ალლაჰთან საუბარია

ნამაზი არის ღვთისმსახურება, რომელიც მსახურს, საუბრით, უზენაეს ალლაჰთან აკავშირებს. გულითად მორწმუნეებს როდესაც ალლაჰთან საუბარი მოუნდებოდათ, ნამაზის ლოცვას ან ყურანის კითხვას მიაშურებდნენ.

ვექრ ბინ აბდულლაჰი ამბობს: „თქვენ შეგიძლიათ ესაუბროთ გამჩენ ალლაჰს უშუამავლოდ თუკი ისურვებთ.“

მათ, ვინც ჰკითხეს ამის გაკეთება როგორ შეიძლებაო, უპასუხა:

„აბდესი კარგად აიღე და მტკიცე მიზნით ლოცვას შეუდექ!“

ალლაჰსა და ადამიანს შორის ნამაზის ორად გაყოფა, ადამიანის საუბარია ღმერთთან. უდიდესი ღმერთი ერთ წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„ნამაზი ჩემსა და ადამიანს შორის ორად გავყე, ჩემს მონა-მსახურს მას მივცემ, რასაც მთხოვს.“ როცა ადამიანი იტყვის:*

*„მადლიერება სამყაროს ღმერთს ალლაჰს.“ ალლაჰი ბრძანებს:*

*„ჩემმა მონა-მსახურმა მე მადლობა გადამიხადა.“*

*მსახური როცა იტყვის: „ალლაჰი რაჰმანია, რაჰიმია,“ – ალლაჰი ამბობს:*

*„ჩემმა მსახურმა მე მადიდა.“*

*„ის განკითხვის დღის გამგებელია“, – როცა იტყვის, ალლაჰი ამბობს:*

*„ჩემმა მსახურმა მე შემაქო.“*

*„მხოლოდ შენ გეთაყვანებით, მხოლოდ შენ დაგვეხმარები,“ – როცა იტყვის, ალლაჰი ამბობს:*

*„ეს მე და ჩემს მსახურს გვეხება, ჩემი მსახურისთვის ყველაფერი მაქვს.“*

*„ჩვენ ჭეშმარიტ გზაზე დაგვაყენე. მათ გზაზე, რომელთაც სიკეთე უწყალობე და არა – ვინც შენი რისხვა იწვნიეს.“ – როცა იტყვის, ალლაჰი ამბობს:*

*„აქაურობა ჩემი მსახურისთვისაა, ჩემი მსახურისთვის ყველაფერი მაქვს.“* (მუსლიმი, სალათი, 38)

## ნამაზი უბედურებებისგან გვიცავს

ნამაზი ალლაჰის დიდი წყალობაა. ამიტომ, ყველა დარდის, უბედურებისა და სიძნელის დროს მას უნდა მივმართოთ, ალლაჰის მოწყალებასა და

ძლიერებას უნდა შევეფაროთ. ადამიანი ნამაზის ლოცვით ერთის მხრივ უდიდეს ღმერთს ხდის კმაყოფილს, მეორეს მხრივ კი ამქვეყნიური უბედურებებისგან თავისუფლდება.

აბუ დერდა ბრძანებს:

„ქარიშხალი რომ ამოვარდებოდა, წმინდა შუამავალი მაშინვე მეჩეთში შედიოდა, სანამ არ ჩადგებოდა, გარეთ არ გამოდიოდა. მთვარის ან მზის დაბნელებისასაც, ალლაჰის შუამავალი, მაშინვე ნამაზის ლოცვას იწყებდა."

სუჰეიბის გადმოცემით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ადრეული შუამავლებიც უბედურების ჟამს ნამაზს მიაშურებდნენ."*

იბნ აბბასის გადმოცემით, უბედურებისა და ძნელბედობის დროს ნამაზის ლოცვა ყველა შუამავლის ჩვევა იყო. ერთხელ იბნი აბბასი ლაშქრობაში იყო. გზად გაიგო, რომ მისი შვილი გარდაცვლილიყო. აქლემიდან ჩამოვიდა, ორი მუხლი ნამაზი ილოცა. შემდეგ წარმოთქვა აიათი: **„ინნა ლილლაჰი ვე ინნა ილეიჰი რაჯიღუნ"** (ყველა ალლაჰისგან მოვედით და ყველა ისევ მას დავუბრუნდებით).

აქედან გამომდინარე, რაიმე უბედურებით შეპყრობილმა ადამიანმა ხუთ დროულ ნამაზთან ერ-

თად ნაფილეებიც უნდა ილოცოს, ნაფილეებით უდიდესი ღმერთისგან დახმარებას ითხოვს, ის უბედურებისგან გათავისუფლებას მიანიშნებს. ამიტომ, მუსლიმანები უბედურებას თუ გადააწყდებიან, უდიდეს ღმერთს შეევედრონ. უბედურების აცილება მხოლოდ უდიდეს ღმერთს ხელეწიფება. ლოცვისას ალლაჰს სეჯდე თავაზიანად და მორჩილად უნდა შევუსრულოთ და უბედურების დაძლევა ვთხოვოთ.

## ნამაზი ცოდვების გამოსასყიდია

ნამაზი ცოდვებისა და შეცდომების პატიებას უზრუნველყოფს. წმინდა შუამავალი ასე განმარტავს:

*„ვიდრე აშკარად დიდ ცოდვას არ ჩაიდენ,დღეში ხუთი ნამაზი და ჯუმა ნამაზი მეორე ჯუმამდე ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდია.“* (თირმიზი, მევაქითი, 46)

წესების დაცვით, დროულად შესრულებული ხუთი ნამაზი დღის სხვა საათებში ჩადენილი პატარა ცოდვების გამოსასყიდია. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ფარძი ნამაზის ლოცვის დრო რომ მოვა, თუკი მუსლიმანი აბდესს წესიერად აიღებს,რუქუს სრულად შეასრულებს და ნამაზს მორჩილად ილოცავს, სანამ დიდ ცოდვას არ ჩაიდენს, ნალოცი*

*ნამაზი უკვე ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდად ითვლება. ეს ყოველთვის ასეა.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 7)

შუამავლის თანამიმდევრის სად ბინ ვაყასის გადმოცემით:

„წმინდა შუამავლის დროს ორი ძმა ცხოვრობდა. ძმებთაგან ერთი მეორეზე ორმოცი დღით ადრე გარდაიცვალა. ერთ დღეს წმინდა შუამავალთან ითქვა, რომ გარდაცვლილი მეორე ძმაზე უფრო ღირსეული და კეთილი იყო. ალლაჰის შუამავალმა იკითხა:

*„მეორე ძმა მუსლიმანი არ იყო?“*

„მუსლიმანი იყო, მაგრამ ის არაფრით გამოირჩეოდა, არავითარი განსაკუთრებულობა არ ჰქონდა,“ – უპასუხეს მას. შუამავალმა ბრძანა:

*„როგორ გგონიათ, ნამაზის ლოცვის სიუხვე მეორე ძმას არ განადიდებს? ნამაზი ჰგავს იმ სუფთა, უხვ წყალს, რომელიც თქვენი სახლის წინ ჩამოდის და რომელშიც შეგიძლიათ დღეში ხუთჯერ იბანაოთ. შნუთუ ასეთი ადამიანის სხეულზე რამე ჭუჭყი დარჩება? მაგრამ თქვენ არ იცით, რომ მისი ნალოცი ნამაზების სიუხვე გარდაცვლილ ძმას რაოდენ განადიდებს.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, ნესაი)

შუამავლის თანამიმდევარი აბუ უმამეთულ ბაჰილი გადმოგვცემს:

„ერთხელ, მეჩეთში შუამავალთან ერთად ვიმყოფებოდი. ამ დროს ვიღაც კაცი მოვიდა და შუამავალს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მე ჩავიდინე ცოდვა, რის გამოც, შარიათის მიხედვით, მძიმედ დავისჯები. ახლავე დამსაჯეთ!“

ალლაჰის შუამავალმა პასუხი არ გასცა. კაცმა იგივე სიტყვები გაიმეორა. შუამავალმა კვლავ არ გასცა პასუხი.

შემდეგ ნამაზის ლოცვა დაიწყო. ნამაზის შემდეგ კაცი შუამავალს უკან მიჰყვა. დავვინტერესდი რა მოხდებოდა, კაცს თვალებს არ ვაშორებდი. შუამავალმა უთხრა:

*„აბა მითხარ, ვიდრე აქ წამოხვიდოდი სახლში აბდესი გულდასმით აიღე?“*

„დიახ, ავიღე, ალლაჰის შუამავალო!“

*„შემდეგ მოხვედი და ჩვენთან ერთად ნამაზი ილოცე არა?“*

„დიახ, ალლაჰის შუამავალო!“

*„თუ ასეა, უდიდესმა ღმერთმა შენ ჩადენილი ცოდვა გაპატია.“* (ბუჰარი, მუსლიმი)

აბუ მუსლიმ საღლები გადმოგვცემს:

„აბუ უმამე მეჩეთში იყო, როცა მასთან მივედი და ვუთხარი:

„აბუ უმამე! მითხრეს შენც გაგიგონია წმინდა შუამავლის ნათქვამი:

*„ვინც აბდესს კარგად აიღებს და ფარძ ნამაზს ილოცავს, იმ დღეს ფეხების, ხელების, ყურების, თვალების მიერ ჩადენილი ცოდვები და გულში გავლილი ბოროტება მიეტევება.“*

ამის შემდეგ აბუ უმამემ ასე თქვა:

„ვფიცავ ალლაჰს მე ეს წმინდა შუამავლისგან რამდენჯერმე გავიგონე.“ (აჰმედი)

„ნამაზით ცოდვები მომეტევებაო“ – ამ იმედით მუსლიმანმა ცოდვებს ან შეუფერებელ საქმეს ხელი არ უნდა მოჰკიდოს. რადგან უდიდესი ალლაჰი მლოცველს ცოდვებს იმიტომ ჰპატიობს, რომ ის ნამაზით თავის გამოსწორებას აჩვენებს.

ნამაზიდან მომდევნო ნამაზამდე ჩადენილი პატარა ცოდვები, იმ ნამაზის პატივისცემით მოგვეტევება. აბუ საიდ ელ ჰუდრი ალლაჰის შუამავლის შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემს:

*„ხუთი დროული ნამაზი, მათ შორის (ნამაზიდან ნამაზამდე), ჩადენილი ცოდვების გამოსასყიდია.“* (ბუჰარი, მევაქითი, 4)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„თუკი ადამიანი გულის, ყურისა და თვალის ალლაჰზე მიძღვნით ფარძი ნამაზის ლოცვას დაი-*

*წყებს, ნამაზის დასრულებით ისეთი უცოდველი გახდება, როგორც დედის მუცლიდან დაბადების პირველ დღეს იყო. ალლაჰი სახის დაბანით – სახის შეცდომებს, ხელების დაბანით – ხელებ-ის ცოდვებს, ფეხების დაბანით, ფეხების ცოდვებს შეგვინდობს. ამგვარად, ადამიანი ნამაზის ლოცვას ისე დაიწყებს, რომ ცოდვის ლაქა აღარ ექნება.“* (მუსლიმი, თაჰარეთი, 32)

ისლამის სწავლულთა აზრით, ნამაზი პატარა ცოდვებისგან გვწმენდს. დიდი ცოდვების შეს-ანდობად კი გულწრფელი მონანიებაა საჭირო. რადგან საქმე ასეა, ყოველი ნამაზის დასასრულს მოვინანიოთ, ღმერთს შეწყალება ვთხოვოთ და თევბეს დიდი მნიშვნელობა მივანიჭოთ. ცოდვების შენდობა უძლიერესი ღმერთის საქმეა. ალლაჰი არავის წინაშე პასუხისმგებელი არ არის.

წმინდა შუამავალი გვამცნობს, რომ გულწრ-ფელად ნალოცი ნამაზი, ცოდვებს შემოდგომის ფოთლებივით დაგვაცვენს. წმინდა აბუ ზერი გად-მოგვცემს:

„შემოდგომა იყო. წმინდა შუამავალი სახლიდან გარეთ გამოვიდა, ხეებიდან ფოთლები ცვიოდა. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„აბუ ზერ! უეჭველია, რომ მუსლიმანი ადამიანი თუკი მხოლოდ ალლაჰის კმაყოფილებისათვის ილოცავს, ყველა ცოდვა ამ ფოთლების მსგავსად-ჩამოცვივდება.“* (აჰმედი, თერღიბი)

გულწრფელად ნალოცი ნამაზის ჯილდო დიდია. ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„მას, ვინც ხუთ დროულ ნამაზს ყურადღებით, გულისხმიერად და უნაკლოდ ილოცავს, უდიდესმა ალლაჰმა სამოთხეში ნეტარების პირობა მისცა. მაგრამ თუკი ადამიანი ნამაზს არ ლოცულობს, მისთვის ასეთი პირობა არ არსებობს. ალლაჰი მოისურვებს მას სატანჯველს მოუვლენს, მოისურვებს აპატიებს."* (აბუ დავუდი, ვითრი, 2)

## ადამიანი უპირველესად ნამაზით განისჯება

განკითხვის დღეს ადამიანი უპირველესად ნამაზით განისჯება. ჰადისში ნაბრძანებია:

*„განკითხვის დღეს უპირველესად ადამიანი ფარძი ნამაზით განისჯება. რაოდენ კარგია თუკი მას ნამაზი სრულად აქვს ნალოცი. წინააღმდეგ შემთხვევაში ასე ეტყვიან: აბა ნახეთ, ნაფილე ნამაზები ულოცავს თუ არა? თუ ნაფილე ნამაზები ულოცავს, ფარძების ნაკლულები ნაფილე ნამაზებით შეავსეთ. ყველა ფარძისთვის ასე გაკეთდება."* (თირმიზი, მევაქითი, 188)

როგორც ამ ჰადისიდან არის გასაგები, ნაფილე ღვთისმსახურებები მრავლად უნდა შევასრულოთ. თუ ფარძებში ნაკლოვანება და ხარვეზები იქნე-

ბა, სასწორზე ქმედებების აწონვის დროს ის ნაკლოვანებები დაიფარება. ფარძი ნამაზების ლოცვისას, ყველაფრის მიუხედავად, აუცილებლად იქნება ნაკლოვანებები და ხარვეზები. აი, იმ ნაკლოვანებების აღმოსაფხვრელად, ნაფილე ნამაზების გარდა სხვა გზა არ არსებობს. ჰადისში ნათქვამია:

*„უდიდესმა ალლაჰმა ფარძი ღვთისმსახურებებისგან უპირველესად ნამაზი დააწესა. ამიტომ ყველა საქმის განსჯა ნამაზით დაიწყება. ფარძ ნამაზებში ნაკლოვანება თუ იქნება, ნალოცი ნაფილე ნამაზებით ის ნაკლოვანებები შეივსება. ამის შემდეგ მარხვით განისჯება. მარხვაში ნაკლოვანებები თუ იქნება, ნაფილე მარხვიდან შეივსება. შემდეგი განსჯა ზექათით იქნება ამგვარადვე. ყველა ამ ნაფილე ღვთისმსახურებების დამატება საკმარისი თუ აღმოჩნდება, მათი პატრონი სიხარულით სამოთხეში შევა. წინააღმდეგ შემთხვევაში ის ჯოჯოხეთში დაიტანჯება.“* (ჰაქიმი, მუსთედრექი, 1/394)

წმინდა შუამავალი ერთ სხვა ჰადისში ბრძანებს:

*„ადამიანი განკითხვის დღეს უპირველესად ნამაზით განისჯება. თუ ის ზუსტი და უნაკლო იქნება, სხვა ქმედებებიც მიღებული იქნება. ნამაზი ცუდი თუ იქნება, სხვა ღვთისმსახურებებიც ამაო აღმოჩნდება.“* (ნესაი, სუნენუ ქუბრა, 1/143)

ნამაზი არის მნიშვნელოვანი ღვთისმსახურება, რომელიც ალლაჰის წინაშე პასუხისმგებლობის გრძნობით უნდა შესრულდეს. მაგრამ იმისათვის, რომ ალლაჰისთვის მისაღები იყოს, ამ ფარძს, პირობად უდევს სხვების უფლებებზე გაფრთხილება. ვინაიდან, ამქვეყნად ადამიანის უფლების შელახვის მიტევება უფლებაშელახულ ადამიანის მიტევებასთანაა დაკავშირებული. საიქიოსთვის გადადებული ადამიანის უფლებების აღდგენა, ალლაჰისთვის შესრულებული ღვთისმსახურებების მადლის უფლებაშელახულ ადამიანზე გადაცემით ხდება. თუ ამ ადამიანის მადლი საკმარისი არ აღმოჩნდება უფლებაშელახული ადამიანის ვალის გადასახდელად, მაშინ უფლებაშელახული ადამიანის ცოდვები მას დაეკისრება და ამისთვის დაისჯება. ალლაჰის შუამავლი ასე ახასიათებს მათ:

*„ჩემი მიმდევრებისგან გლახაკია ის ადამიანი, რომელიც განკითხვის დღეს ნამაზით, მარხვითა და ზექათით მივა, მაგრამ აღმოჩნდება, რომ ბევრისთვის შეურაცხყოფა მიუყენებია, ბევრისთვის მრუშობა დაუბრალებია, იმის ქონება მიუთვისებია, ამის სისხლი დაუღვრია, ვიღაც უცემია და ასე შემდეგ, მომჩივარ ადამიანებს მისი ღვთისმსახურებისგან გადაუხდიან და თუ ვალის გადახ-*

*დას ღვთისმსახურებები არ ეყოფა, მათ ცოდვებს გადმოაწერენ, რაც მის ჯოჯოხეთში გადაგდებით დამთავრდება."* (მუსლიმი, ბირრ, 59)

## ნამაზი ალლაჰის ყველაზე დიდი ანაბარია

ნამაზი ალლაჰის ყველაზე დიდი ანაბარია. ვინც ამ წმინდა ანაბარს ღალატობს, სულს ღუპავს და უსამართლოდ იქცევა. ამ ღვთიურ ანაბარს ვინც არ იცავს, საკუთარ ქონებას ღალატობს.

ნამაზის დრო რომ მოვიდოდა, წმინდა ალი ცახცახებდა და ფერი მისდიოდა. მიზეზს რომ ეკითხებოდნენ, ასე პასუხობდა:

„მოვიდა დრო იმ ანაბრის ჩაბარებისა, რომლის მიღებაზეც ცამ, მიწამ, მთებმა უარი თქვეს და რომლის ტვირთვაც ადამიანს დაეკისრა. ამ წუთში მე არ ვიცი ანაბარს ლამაზად ჩავაბარებ თუ ვერა." (ებულლეის სემერყანდი, უგულისყუროზისგან ხსნა, გვ. 770)

## ნამაზი მორწმუნის ცად ამაღლებაა

ცად ამაღლების ღამეს ფარძად დაწესებულ ნამაზზე ბევრი საიდუმლოებები და გამოვლინებები მოხდა. ნამაზის მლოცველები წილს ღებულობენ იმ სიკეთისგან, რომელიც ცად ამაღლების ღამეს ალლაჰის შუამავალს ეწყალობა.

ნამაზზე წაკითხული *„ეთთეჰიათი“*, ცად ამაღლებისას წმინდა შუამავალს მიერ უდიდესი ღმერთის ხილვის საიდუმლოებაა. ამ თვალსაზრისით *„თაჰიათი“*, რომელიც ალლაჰის დიდების მატარებელია, ძალიან განსხვავებულ თავისებურებებს შეიცავს. სწორედ აქ არის ნამაზის ფარძად დაწესების საიდუმლო.

თაჰიათით წმინდა შუამავალმა უდიდეს ღმერთს უთხრა: *„ესსელამუ ალეინა ვე ალა იბადილლაჰი სალიჰინ“*, ესე იგი *„ღმერთო! თქვენგან სელამი ჩვენ და ღვთისმოსავ მსახურებს!“* უდიდესმა ღმერთმა ბრძანა: *„თუ ასე სურთ, ნამაზი ილოცონ.“*

ეს ნიშნავს, რომ იმ საიდუმლოებებს, რომელსაც წმინდა შუამავალი ცად ამაღლების ღამეს გაეცნო, მორწმუნეები მხოლოდ ნამაზით ეზიარებიან. ამ ნიშნით ნამაზი ცად ამაღლების მნიშვნელობის მატარებელი ღვთისმსახურებაა.

*„ნამაზი მორწმუნის ცად ამაღლებაა.“*

ალლაჰის შუამავლის ეს სიტყვებიც ამის დასტურია.

**„სეჯდე შეასრულე და მომიახლოვდი!“** (სურა ალაყი, აიათი 19) – ყურანის ეს აიათი მოითხოვს ნამაზის ლოცვისას სეჯდის შემეცნებას, რომელიც ალლაჰთან სიახლოვის გამოხატულებაა. წმინდა შუამავალი ნამაზის ლოცვისას უზენაეს ალლაჰს ისე უახლოვდება, რომ **„მანძილი ორ მშვილდს**

**შორის არსებული მანძილის ან უფრო ახლოა.“**
(სურა ენამი, აიათი 9)



ერთხელ, დამასკოში გამგზავრებულ შუამავლის თანამიმდევრის – ზუბეირის შვილს – ურვეს ერთ ფეხზე განგრენა დაემართა. დამასკოში რომ მიაღწია, ტკივილი და ტანჯვა გაუსაძლისი გახდა. იმ დროის ყველაზე ცნობილ ექიმებს აჩვენეს, მაგრამ, ურვეს ფეხის მოკვეთის გარდა სხვა გამოსავალი ვერავინ იპოვა.

ექიმებმა უთხრეს, რომ გამაყუჩებელს გაუკეთებდნენ და ფეხს ისე მოკვეთდნენ. ურვემ ამ შეთავაზებაზე უარი განაცხადა. მან ასე მიუგო:

„მე ახლა აბდესს ავიღებ, ღმერთის წინაშე წარვსდგები და ორ მუხლ ნამაზს ვილოცავ. თქვენ ლოცვისას შეგიძლიათ ფეხი მომკვეთოთ.“

ურვე ნამაზის შესრულებისას ცად იყო ამაღლებული, ის ნამაზს ლოცულობდა, ექიმები ფეხს კვეთდნენ. არ ინძრეოდა, რადგან ვერც შიშს გრძლობდა და ვერც ტანჯვას განიცდიდა. ნამაზი რომ დაამთავრა, გაუკვირდა: „ფეხი მომკვეთეთ?“

აი, მათი მდგომარეობა, ვისთვისაც ნამაზი ცად ამაღლებაა!

## ნამაზი წმინდა ვედრებაა

ნამაზი, ვედრებას ნიშნავს. ადამიანი, რომელიც ნამაზს ლოცულობს, მთელი არსებით ალლაჰს ევედრება. ალლაჰიც დაპირებისამებრ ადამიანის ვედრებას ისმენს:

**„მე შემევედრეთ, თხოვნას შეგისრულებ.“** (სურა გაფირი, აიათი 60)

ნამაზის ყველა მუხლზე წაკითხული სურა „ფათიჰა“ ვედრების შემცველია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ნამაზი მორჩილება, მუდარა, ცოდვების მონანიება და ხელების აპყრობით: „ო, დიდო ალლაჰო!“ – ამოკვნესებაა. ნამაზზე ვინც ამ თავისებურებებს ვერ ავლენს, მისი ნალოცი ნაკლოვანია.“* (თირმიზი, სალათი, 166)

## ნამაზი ალლაჰის გახსენებაა

ნამაზის ლოცვით მსახური უნდა ჩასწვდეს ალლაჰის ძლიერებასა და დიდებულებაში, მან უნდა გაიაზროს მისი უთვალავი სიკეთე და უერთგულოს მადლიერებას. იმ ვალდებულებების შესრულება, რომლებიც მსახურს ევალება, უმეტესწილად, ნამაზის ლოცვითაა შესაძლებელი. რადგან ლოცვით გამოიხატება: მადლიერება, თაყვანისცემა, ქება-

დიდება, სალათი და სალამი... ნამაზის მლოცველი, დღეში ხუთი დროული ნამაზის ლოცვით, ორასოცდაორჯერ ამბობს *„ალლაჰუ ექბერ“*, ასოცჯერ – *„სუბჰანე რაბიელ აზიმ“*, ორას ორმოცჯერ – *„სუბჰანე რაბბიელ ალა“*, ორმოცჯერ – *„რაბბენა ლექელ ჰამდ“* და ოცდაექვსჯერ აძლევს სალამს.

ნამაზის ფარძად დაწესება სასწაულია ალლაჰის ხსენებისა. ყურანში ნაბრძანებია:

**„ჩემი გახსენებისთვის ნამაზი სწორად ილოცეთ.“** (სურა თაჰა, აიათი 14)

აიათში ნაბრძანებია:

**„...ალლაჰის სახსენებლად იჩქარეთ...“** (სურა ჯუმა, აიათი 9)

ამ აიათით ნამაზს „ალლაჰის ხსენება“ ეწოდა.

ნამაზის ლოცვისას, როცა ვამბობთ „ალლაჰუ ექბერ“ (ალლაჰი ყოვლად უდიდესია), უდიდეს ალლაჰს ვიხსენებთ და მას თაყვანს ვცემთ.

ნამაზის მლოცველის გულში ღმერთი დიდებული რომ არ იყოს, მის ხსენებას რა ფასი ექნებოდა?! ან რადგან ნამაზი ალლაჰის ხსენების საშუალებაა, როგორ შეიძლება მისი დავიწყება და უგულისყურობა?!

## ნამაზი ყველა ღვთისმსახურებას მოიცავს

ნამაზი თავის თავში კრებს ისეთ ღვთისმსახურებებს, როგორებიცაა რიტუალური განბანვა, სასირცხო ადგილების დაფარვა, ქააბასადმი ლტოლვა, ყურანის კითხვა, ქელიმეი შეჰადეთი, ვნებასთან ბრძოლა, ყიამი, რუქუ, სეჯდე და სხვა მსგავსი ღვთისმასხურებები; ამის მსგავსად მორჩილებას, თავმდაბლობას, გულისხმიერებას, წინდახედულობას, ეშმაკთან ბრძოლას, უზენაესი ალლაჰის თაყვანისცემას და სხვა ბევრ ღვთისმსახურებას მოიცავს.

ანგელოზები იმ დღიდან მოყოლებლი, რაც ალლაჰმა გააჩინა, ყოველთვის ღვთისმსახურებებით არიან დაკავებული. მათი ერთი ნაწილი განკითხვის დღემდე რუქუზე, ერთი ნაწილი სეჯდეზე, ერთი ნაწილი ფეხზე დგას და ღვთისმსახურებას ასრულებს. იმის გამო, რომ უდიდესი ალლაჰი მორწმუნე მონა-მსახურებს სწყალობს, ანგელოზების ღვთისმსახურების ყველა ფორმა მორწმუნეებისთვის ორ მუხლ ნამაზში მოაქცია. ნამაზზე ყურანის კითხვით ადამიანები ანგელოზების ღვთისმსახურებებზე უფრო მეტს აკეთებენ და ამით ბევრ მადლს იმსახურებენ. წმინდა შუამავალმა ერთ-ერთ ჰადისში ბრძანა:

*„უდიდეს ალლაჰს არც ერთი ადამიანისთვის ორი მუხლი ნამაზის ლოცვაზე უკეთესი რამ არ უწყალობებია.“*

წმინდა შუამავალმა ცად ამაღლების ღამეს, ზეციური არსებების ღვთისმსახურეა ნახა და მათი შეშურდა, ალლაჰისგან ის თავისი მიმდევრებისთვის ითხოვა. ალლაჰმაც ყველა ანგელოზის ღვთისმსახურება ხუთ ნამაზში შეკრიბა და მუჰამმედის მიმდევრებს უწყალობა, რადგან, მათგან ზოგი ყიამზე, ზოგი რუქუზე, ზოგი სეჯდეზე, ზოგი ღმერთს მადლობას უხდის, ზოგიც თაყვანს სცემს. ამ ხუთი ნამაზის გულწრფელად ლოცვის სანაცვლოდ, უზენაესმა ალლაჰმა ადამიანებს ანგელოზების ჯილდო შეჰპირდა. (მაჰმუდ სამი, ბაყარა სურის კომენტარები, გვ. 25)

ჭეშმარიტი მუსლიმანი ცდილობს რუქუს, სეჯდეს, ყიამისა და ყუღუდის დროს თავი ანგელოზებს შორის იგრძნოს და მათი სახე მიიღოს. ამგვარად ის ნამაზის თითოეული მუხლიდან ბევრ ბარაქასა და ნაყოფს მიიღებს. (სუჰრევერდი ავარიფულ მეარიფი, გვ. 379)

## ნამაზი მუდმივი სიმშვიდეა

ნამაზზე მშვიდი გულით უნდა დავდგეთ და მორჩილად უნდა ვილოცოთ. გულის სიმშვიდე მუდმივად უნდა დავიცვათ ისე, თითქოს ერთ ნა-

მაზს ვასრულებდეთ და მეორეს ვიწყებდეთ. ამგვარად სიდინჯე მომდევნო ნამაზამდე არ უნდა დავკარგოთ. ყურანში ნაბრძანებია: **„მუდმივად ნამაზის მლოცველები ისინი არიან.“** (სურა მეარიჯი, აიათი 23) ამგვარად, ადამიანი ნამაზზე ყოფნის დროს განცდილს, მის შემდგომაც განიცდის, მთელ დროს სიმშვიდეში ატარებს და დიდ ბედნიერებას აღწევს.

ნამაზის დასაწყისი – მოწყობა, დასასრული კი მდგომარეობის შენარჩუნებაა. ნამაზის მოწყობა არის ყოველი ნამაზის ლოცვისას რუქუს და სეჯდეს წესისამებრ შესრულება. მდგომარეობის შენარჩუნება კი ნამაზის ლოცვისას ღვთიური მოწყალებით გამსჭვალული განწყობის მომდევნო ნამაზამდე შეუცვლელობაა. ალლაჰისთვის მოსაწონია ნამაზი, როცა მლოცველს ალლაჰის წინაშე წარდგენით გული აუღელდება და ცახცახს იწყებს. ამგვარად ნალოცი ნამაზი, ყველა ღვთისმსახურებისა და სიკეთის საფუძველია,რადგან ის მლოცველს სულიერად აამაღლებს და განადიდებს. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 5, გვ. 79)

## ნამაზი ზეციური ფარია

ნამაზი ადამიანს ბევრი მატერიალური და სულიერი საფრთხისგან იცავს. გადმოცემის მიხედ-

ვით, წმინდა შუამავალს რაიმე საქმე თუ გაუძნელდებოდა, ნამაზს შეაფარებდა თავს. ყურანში ნაბრძანებია:

**„მოთმინებითა და ნამაზით დახმარება ითხოვეთ. უეჭველია, რომ ნამაზი გარდა თავმდაბლებისა, რთულია.“** (სურა ბაყარა, აიათი 45)

ნამაზი ალლაჰზე თავშეფარების საშუალებაა, ის უბედურებებს ანადგურებს.

დანიელი მუჰამმედის ხალხს შემდეგნაირად აქებს:

„მუჰამმედის მიმდევრები ნამაზს ისე ლოცულობენ, რომ ნუჰის ტომს მათებრ რომ ელოცა, არც წარღვნა იქნებოდა და არც წყალში დაიხრჩობოდნენ.

ადის ტომს რომ ელოცა მათებრ, ის მომაკვდინებელი გრიგალი არ მოევლინებოდათ.

სემუდის ტომს რომ ელოცა მათებრ, ის სამწუხარო სატანჯველი არ შეიპყრობდა.“

დანიელის ამ სიტყვებზე ქათადეს უთქვამს:

„ნამაზში გაეხვიეთ, ნამაზი გაითავისეთ! ნამაზი ზუსტ დროს და წესებისამებრ ილოცეთ! ვინაიდან, ნამაზი მორწმუნეების მაღალი ზნეობაა.“

ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ადამიანები ხუთი სადარდებლის წინაშე აღმოჩნდებიან.“*

*„ისინი რა არის, ალლაჰის შუამავალო?“*

*„პირველი: სიკვდილი და სიკვდილის აგონია;*

*მეორე: საფლავი და საფლავის წყვდიადი;*

*მესამე: მუნქერისა და ნექირის კითხვები;*

*მეოთხე: ბოროტებისა და სიკეთის აწონვა,*

*მეხუთე: ბეწვის ხიდი და ბეწვის ხიდზე გავლა.“*

ამის გამო წმინდა აბუ ბაქრმა და ზოგიერთმა თანამიმდევარმა ტირილი დაიწყო. ჯებრაილი ჩამოვიდა და წმინდა შუამავალს უთხრა:

„მუჰამმედ! ალლაჰი სალამს გიძღვნის, ნუთუ არ გაგიგონია, რომ ყველა საწამლავს და ყველა ავადმყოფობას სამკურნალო საშუალება მოეპოვება?

ვინც დილის ნამაზს ილოცავს, ალლაჰი მისთვის სიკვდილსა და აგონიას გააადვილებს.

ვინც შუადღის ნამაზს ილოცავს ალლაჰი მას საფლავს გაუნათებს და წყვდიადს მოაშორებს.

ალლაჰი, სამხრობის ნამაზის მლოცველს, მუნქერისა და ნექირის შეკითხვებზე პასუხს გაუადვილებს.

უზენაესი ალლაჰი, საღამოს ნამაზის მლოცველის სასწორს დაამძიმებს.

ძილისწინა ნამაზის მლოცველი კი ბეწვის ხიდზე ელვასავით გაირბენს.“ (რამაზანოღლუ მაჰმუდ სამი, მუსაჰებე ტ. 3, გვ. 70)

## ნამაზი სამკურნალო საშუალებაა

უდიდესი ღმერთი, ნამაზის მოკრძალებით მლოცველებს, ნამაზის წყალობით განკურნავს. ერთ დღეს აბუ ჰურეირე პირქვე დაემხო. წმინდა შუამავალმა რომ დაინახა ჰკითხა:

*„მუცელი გტკივა?“*

„დიახ“,– უპასუხა.

*„ადექი, ნამაზი ილოცე, ის განგკურნავს.“* (მ.ზექერია ქანდეჰლევი, მუსლიმანის პიროვნება, გვ. 270)

ნამაზი ადამიანებს დიდ ჯილდოსთან ერთად ძალას, ჯანმრთელობას, სიოლეს, სიმშვიდეს და სხვა მრავალ სარგებელს აძლევს.

ნამაზის ამ სარგებლების მოსაპოვებლად საჭირო სუნნეთებს, ვაჯიბებს და ფარძებს ყურადღება უნდა მივაქციოთ, გული ღმერთს მივუძღვნათ და ნამაზი დროულად, მოკრძალებით შევასრულოთ.

## ნამაზის სარგებლობა ჯანმრთელობისათვის

მუსლიმანი დღეში ხუთ დროის ნამაზს იმიტომ ლოცულობს, რომ ალლაჰმა ასე უბრძანა. უდიდესი ღმერთის ყველა ბრძანებაში უამრავი სასწაული იმალება. ნამაზის ლოცვისას ყველა ის მს-

ვლელობა, რომელიც ნაბრძანებია, სხეულისა და სულისთვის ბევრ სარგებელს შეიცავს. ნამაზის ზოგიერთი სარგებელი შემდეგია:

1. ნამაზის ლოცვა ვინაიდან დღის სხვადასხვა საათებში ხორციელდება, ადამიანი მუდმივად ენერგიულობას და სიმხნევეს ინარჩუნებს. იმის გამო, რომ ნამაზის მოძრაობები ნელი და მსუბუქია, გული არ იღლება.

2. ნამაზის ლოცვისას დღეში ოთხმოცჯერადი დახრა, ტვინს რიტმულად აწოდებს სისხლს და სისტემატურად კვებავს უჯრედებს. იშვიათად გვხვდება ადმიანი, ვინც ნამაზს ლოცულობს და მეხსიერება ღალატობს. მლოცველი ადამიანები ჯანსაღ სიცოცხლეს ატარებენ, მათ არ ემუქრებათ ჭკუასუსტობის დაავადება.

3. ნამაზის მლოცველების თვალები მორჩილია. იმიტომ, რომ სისხლის ცირკულაცია რიტმულია. მათი თვალის წნევა დაბალანსებულია და თვალის წინა ნაწილის ლორწო მუდმივად იცვლება, რაც თვალს *„კატარაქტისა“* და *„გლაუკომის“* დაავადებებისგან იცავს.

4. ნამაზის ლოცვისას იზომეტრიული მოძრაობები ეხმარება კუჭში საკვები ნივთიერების გახსნას, ამარტივებს ნაღველის დინებას და კუჭქვეშა ჯირკვლის ფერმეტების დაცლას, აგრეთვე დიდია მისი როლი კუჭის შეკრულობის დროს, ანჯღრევს

თირკმლებსა და საშარდე მილებს რაც ხელს უშლის დანალექის ქვებად დაკრისტალებას.

5. ხუთი დროის ნამაზის ლოცვისას შესრულებული რიტმული მოძრაობები იმ კუნთებსა და სახსრებს ააქტიურებს, რომლებიც ყოველდღიურ ცხოვრებაში მოდუნებულია. მოძრაობები ხელს უშლის სახსრების ისეთ დაავადებებს, როგორებიცაა ართროზი და მარილების დაგროვება.

6. სხეულის ჯანმრთელობისთვის სისუფთავე აუცილებელია. აბდესი და ღუსლი თან მატერიალური და თან სულიერი სისუფთავეა. გამომდინარეობს, რომ ნამაზი თავად არის სისუფთავე. ვინაიდან, სულიერი და ფიზიკური სისუფთავის გარეშე ნამაზის ლოცვა არ შეიძლება, აბდესი და ღუსლი სხეულის სისუფთავეს უზრუნველყოფს. ნამაზის კი ადამიანს სულიერად ასვენებს და უხსნის სტრესს.

7. დამცავი მკურნალობისას დიდი მნიშვნელობა ენიჭება სხეულის მოძრაობებს განსაზღვრულ დროებში. ნამაზის დროები სისხლის მოძრაობის განახლებას და სუნთქვის გამოცოცხლებას უწყობს ხელს.

8. სხეულში დაგროვილი ზედმეტი ელექტონების დამიწება ხდება სეჯდეს შესრულებით, ეს კი ხელს უწყობს სხეულის ხელახლი მხნეობის შეძენას. ამიტომ ძილის მარეგულირებელი მნიშვნელოვანი ელემენტი ნამაზია.

## ნამაზის ჭეშმარიტება

ნამაზის ყველა ბურჯს: ყიამს, რუქუს, სეჯდესა და ყუღუდს სხვადასხვა თავისებურებები ახასიათებს. ღვთისმსაურებები როგორიც არის: ყურანის კითხვა, თაყვანისცემა, სალათის წარმოთქმა, მიტევების თხოვნა და ვედრება – ყველა ნამაზში იყრის თავს.

მცენარეები ისე არიან, თითქოს ლოცვისას ფეხზე იდგნენ. ცხოველები ისე არიან, როგორც რუქუს მდგომარეობაში, უსულო არსებები ისე არიან, თითქოს ყაღდეზე (დაჩოქილი) ისხდნენ. ნამაზის მლოცველი ყველა ამ ღვთისმსახურებას ასრულებს. ვინც ნამაზს წესების შესაბამისად, მორჩილად ლოცულობს, ცად ამაღლების ღამეს წმინდა შუამავლისთვის შეთავაზებული სიკეთეებისგან წილს მიიღებს. ალლაჰმა მუჰამმედის მიმდევრებისთვის მოწყალება მოიღო და ნამაზი ფარძად დააწესა.

ნამაზის ლოცვას ენით აუღწერელი სიამოვნება აქვს. სწალულები ამბობენ, რომ ისინი ნამაზის ლოცვისას ისეთ სიამოვნებას განიცდიან, თითქოს ალლაჰს ხედავდნენ, მიუხედავად იმისა, ალლაჰის დანახვა შეუძლებელია. მორჩილად და მშვიდად ნამაზის მლოცველები წილს იღებენ იმ სულიერებისგან, რაც წმინდა შუამავალმა ცად ამაღლების ღამეს განიცადა.

იბრაჰიმ დუსუქი ამბობს:

„შვილო! ნამაზს სრული მორჩილებით თუ არ დაიწყებ ჭკუას დაკარგავ, ერთ სურასაც კი ვერ წაიკითხავ. როდესაც წმინდა მუსას ღმერთი გამოეცხადა, მან მიწაზე თავმოჭრილი ჩიტივით დაიწყო ფართხალი. თუმცა ეს ხილვა სინამდვილეში, ნემსის ყუნწის ოთხმოცდამეცხრამეტედი გამოვლინება იყო. ამგვარი გამოცხადება ყველა ნამაზის მლოცველისთვის, ყოველთვის არის შესაძლებელი. ამისათვის საკმარისია ისეთი მორჩილება, როგორიც წმინდა მუსას ახასიათებდა.

თუ ვინმეს გულში სიძულვილი, შური, ბოროტება ან ქვეყნისადმი უსაზღვრო სიყვარული აქვს, ნამაზს შესაფერისად ვერ ილოცავს, რადგან ეს ცუდი გრძნობები ლოცვისას ღმერთის დიდებულების დანახვაში გვებრკოლება. ვისაც ღმერთის დიდებულების დასანახად რაღაც ებრკოლება, მისი ნამაზი სრულყოფილი არ არის, რადგან ნამაზი ალლაჰთან შეხვედრა, მასთან კავშირია.“ (იმამი შარანი, იბრაჰიმ დუსუქისგან რჩევები, გვ. 56)

ღვთისმსახურებისგან სიამოვნების მიღება ალლაჰის მონა-მსახურებისთვის ყველაზე დიდი სიკეთეა. იმქვეყნად, მსახური ალლაჰის დანახვით მასთან ყველაზე ახლოს იქნება ისე, როგორც ამქვეყნად ის ნამაზის ლოცვით უახლოვდება.

## ნამაზის საიდუმლო

ნამაზი, ალლაჰზე ვედრების ადგილი და მტკიცე სიყვარულის წიაღია. საიდუმლოებების არეალი ნამაზზე ფართოვდება და სინათლის სხივები იქ ბრწყინავს. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 5, გვ. 79)

ნამაზს აქვს ფორმალური და სულიერი მხარე, რომელთა ყველა პირობისა და მუხლის შესრულებით მაღალ სულიერებასთან მიიღწევა. მაგალითად, ნამაზის ერთ-ერთი პირობის – აბდესის ყოველ ფარძზე, სუნნეთზე და წესზე ნამაზის სწორად ლოცვისთვის ადამიანის მოსამზადებელი ერთი საიდუმლო ან მინიშნება არსებობს.

ადამიანი აბდესით თავის პერიფერიულ ნაწილებს იბანს და ცოდვებისგან ასუფთავებს, ნამაზის ლოცვით კი სულს დაუმორჩილებლობისგან, გულს სიძულვილის ან შურის მსგავსი დაავადებებისგან წმენდს.

ნამაზზე სხეული ქაабასკენ, გული მთელი თავისი არსებით ალლაჰისკენ ტრიალდება. თავში აზრები კონკრეტდება იმაზე, თუ ვის წინაშე ვართ და რას ვაკეთებთ.

როცა ნამაზს ვიწყებთ სიტყვებით: *„ალლაჰუ ექბერ“* (ალლაჰი უდიდესია), გვიღრმავდება

გრძნობა, რომ ის უბადლო, დიდებულია და არც ერთი არსების ღვთისმსახურებას არ საჭიროებს.

ხელების ყურებთან აწევა ნიშნავს, რომ ადამიანი ყველა ამქვეყნიურ საქმეს ზურგს აქცევს და მთელი თავისი არსებით ალლაჰის წინაშე დგება.

თექბირით ადამიანსა და ღმერთს შორის ფარდა იწევა. მსახური ხელებს შეიკრავს, თვალებით დაბლა იცქირება და ეცდება, რომ არ გაინძრეს, რდგან ალლაჰის წინაშე დამდგარი *„სუბჰანექე“* – თი უკვე ალლაჰს ესაუბრება.

ეშმაკები ცდილობენ მლოცველი ადამიანის გული ღმერთს დააშორონ და ამით თავგზა აუბნიონ; მსახური კი ალლაჰს მიენდობა: *„განდევნილი ეშმაკისგან ალლაჰს ვეფარები“.* ამგვარად, ფარული მტრების სიავისგან ალლაჰს ვაფარებთ თავს და რაჰმანი – რაჰიმი ალლაჰის სახელით სურა *„ფათიჰას“* ვკითხულობთ. ასე იწყება ალლაჰთან საუბარი, რომელიც უსაზღვრო სიამოვნებას გვანიჭებს. ამ სურაში წარმოთქმულ ვედრებებს, შესათხოვრად მისი აღსრულებისა *„ამინი“–ით* ვამთავრებთ.

ყურანიდან აიეთებს წავიკითხავთ, თექბირს წარმოვთქვამთ და რუქუზე მივდივართ. რუქუზე სამჯერ ვამბობთ *„სუბჰანე რაბბიელ აზიმ“* (უდიდეს ღმერთს ვცემთ თაყვანს) და ამგვარად თაყვანს ვცემთ უდიდეს ალლაჰს, რომელიც

არაფერს საჭიროებს და რომელზეც ყველა არსებაა დამოკიდებული. ადამიანი ამ მოქმედებით გამოხატავს თავის სურვილს: „ღმერთო ჩემო! ჩემი ცოდვილი სხეული შენს წინაშეა დახრილი. უეჭველია, რომ შენ უდიდესი ხარ, ქედს ვიხრი შენი სიდიადის წინაშე."

შემდეგ რუქუდან სწორდება, ღმერთს მადლიერებას უძღვნის, კვლავ თექბირს იღებს და შუბლით პირქვე ემხობა. პატივისცემა უკიდურეს ზღვარს რომ მიაღწევს, სამჯერ წარმოთქვამს: „სუბჰანე რაბბიელ ალა", ესე იგი (თაყვანს ვცემ უზენაეს ღმერთს) ფიქრობს უდიდესი ღმერთის სიდიადეზე და ერთმანეთის მიყოლებით ქება-დიდებას იმეორებს. თუკი დარწმუნდება, რომ ღმერთის სიდიადის შესაბამისი ღვთისმსახურება აღასრულა – თავს სეჯდედან აიღებს. (ჰუსეინ ჯისრი ეფფენდი, რისალეი ჰამიდიე, გვ. 115)

მაგრამ სეჯდედან თავს რომ ასწევს, იფიქრებს რომ სეჯდეზე უფრო ღირსეული ღვთისმსახურება არ არსებობს და ისევ სეჯდეზე წავა, სეჯდეს შესრულებით უნდა აჩვენოს, რომ არ დაემორჩილება ეშმაკს, რომელმაც სეჯდეს შესრულებას თავი აარიდა. ადამიანი სეჯდით თავის სათქმელს გამოხატავს:

„ღმერთო ჩემო! შენს წინაშე ჩემთვის ყველაზე ძვირფასი სხეულის ნაწილი – სახე მიწას გავუს-

წორე ჩემთვის ნაწყალობევი სიკეთისთვის.“

შემდეგ სეჯდედან თავს ასწევს და მუხლმოყრილი დაჯდება. ამ მდგომარეობაში *„ეთთეჰიათ“*–ის კითხვისას ფიქრობს მის სიღრმისეულ მნიშვნელობაზე და ეცდება წმინდა შუამავლის ცად ამაღლების მადლისგან წილი მიიღოს. სეჯდედან თეშეჰჰუდზე გადასვლას მოაქვს საკუთარი თავის დავიწყება, რომელიც გამოწვეულია იმის მინიშნებით, რომ უკვე შეძლებ უზენაესი ღმერთის სილამაზე იხილო. (რამაზანოღლუ მაჰმუდ სამი, ბაყარა სურის კომენტარები, 28)

შემდეგ შუამავლისთვის, რომელმაც ნამაზი საჩუქრის სახით მოგვიძღვნა ალლაჰისგან, სალათს კითხულობს. სელამის მიცემისას მის მარჯვნივ და მარცხვნივ მყოფი ანგელოზების სელამს მიიღებს. ორმხრივი სელამი მინიშნებაა ისე როგორც ორ ადგილსამყოფელზე, ასევე სამოთხის სიკეთეებზე მარჯვნივ და ცდუნება – ვნების გამოწვევებზე მარცხნივ. ისინი, ვინც ფორმალურად ლოცულობენ, ნამაზს სელამით ასრულებენ. ნამდვილი მორწმუნეები კი სელამით ნამაზის სულიერ მდგომარეობას განაგრძობენ. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ისინი ნამაზს განაგრძობენ.“** (სურა მეარიჯი, აიათი 23)

ალლაჰის წინაშე ადამიანის უსუსურობის

გამომხატველი პირველი მოძრაობა ხელების შეერთებით ფეხზე დადგომაა. მას მოსდევს რუქუღი (დაბლა დახრა), შემდეგ სეჯდე (პირქვე შუბლით მიწაზე დამხობა) და ბოლოს მუხლ-მოყრილი დაჯდომა. ყოველი სვლა ალლაჰთან უფრო და უფრო მეტი სიახლოვის გამოხატულებაა. ეს არის ნამაზის გარეგნული მხარე და მასში ჩადებული სული. აქედან გამომდინარე, ნამაზი სააქაო და საიქიო ბედნიერებისა და სიმშვიდის წყაროა. (მ. ზექერია ქანდეჰლევი, მუსლიმანი პიროვნება, გვ. 302)

## ნამაზის ლოცვისას განცდა

ნამაზი მორჩილებითა და მოკრძალებით უნდა ვილოცოთ. ეს განცდა ნამაზის სული და არსია. ყურანში ნაბრძანებია:

**„...ალლაჰის წინაშე სრული მორჩილებითა და მოკრძალებით დადექით!“** (სურა ბაყარა, აიათი 238)

სწავლულთა ნაწილი მოკრძალებას – გარეგნულ, მორჩილებას კი სულიერ თავმდაბლობას უწოდებენ. ნაწილის აზრით, მორჩილება – ფიზიკური, მოკრძალება კი გულითადი მახასიათებელია. ან მორჩილება თვალით, მოკრძალება კი სხეულის სხვა ნაწილით გამოიხატება. (მ.ს. რამაზანოღლუ, ბაყარა სურის კომენტარები, გვ. 122)

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ლოცვისას განცდა მხოლოდ მათ ეუფლება, ვინც გაუნძრევლად და თავმდაბლად ლოცულობენ.“*

ბედნიერება ნამაზის მორჩილად მლოცველებს ელით. მას ვერ მიაღწევენ ისინი, ვისაც ლოცვისას ღმერთთან შეხვედრის განცდა არა აქვთ. ამ საკითხთან დაკავშირებით ყურანში ნაბრძანებია:

**„ნამაზის მორჩილად მლოცველი მორწმუნეები ბედნიერები არიან.“** (სურა მუმინუნი, აიათი 1)

ამ აიათის მოვლინებამდე, შუამავლის თანამიმდევრები ნამაზის ლოცვისას თვალებს ხან ზეცისკენ აღაპყრობდნენ, ხან მარჯვნივ და მარცხნივ იხედებოდნენ. მოვლინების შემდეგ თვალები სეჯდეს ადგილს მიაპყრეს. აბდულლაჰ ბინ ომარი ერთ-ერთ აიეთს ასე განმარტავს:

„შუამავლის თანამნიმდევრები ნამაზის სალოცავად ფეხზე რომ დადგებოდნენ, ნამაზის გარდა სხვა არაფრით ინტერესდებოდნენ. თვალებს სეჯდეს მიაპყრობდნენ, რადგან სწამდათ, რომ მათ ღმერთი უყურებდა.“

ფეხზე დგომისას სეჯდეს ადგილს, რუქუზე გაჩერებისას ფეხებს, სეჯდეზე დასვლისას ცხვირს, ჯდომისას კი ხელებს უნდა ვუცქიროთ. თუ ასე მოვიქცევით და თვალების აქეთ-იქით ცეცებას არ

დავიწყებთ, ნამაზზე მორჩილი ვიქნებით და გულის სამყაროს ფიქრებისგან გავათავისუფლებთ.

გშლილი ხელის თითების რუქუზე დაცალკევება და სეჯდეზე შეერთება სუნნეთია. ამას ყურადღება უნდა მივაქციოთ. თითების შეერთება ან დაცალკევება უმიზეზოდ არ ხდება, თუკი გავითვალისწინებთ, რომ ალლაჰისადმი მორჩილებაზე დიდი მადლი არ არსებობს. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი 2, გვ. 121)

„თილავეთულ ნეჯმიე“ სახელწოდების ნაწარმოებში ამ საკითხთან დაკავშირებით ნათქვამია:

„ისინი შინაგანად და გარეგნულად მორჩილი იყვნენ:

**გარეგნული მორჩილება:** თავის მორჩილად დახრა, თვალებით მიზანმიმართული ცქერა, ყურთასმენის მოკრება, ენის კონტროლი, ყურანის შეგნებული კითხვა, ხელების მოქნილობა და ფეხების განკარგვაა.

**შინაგანი მორჩილება:** ვნების დაოკება, გონების გახსნა, ეჭვების დაძლევა; გულის მიძღვნა, ალლაჰის ხსენება, სულის გაწაფვა და სიყვარულით ძლიერებაა.“

აბუ ჰურეირეს გდმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანი როცა ნამაზს ლოცულობს, ალლა-*

*ჰის წინაშეა. ნამაზზე მარჯვნივ ან მარცხნივ თუ გაიხედება, უდიდესი ალლაჰი ეტყვის:*

*„ასე გაფაციცებით ვის უყურებ? ნუთუ ვისაც უყურებ, ის შენთვის ჩემზე უფრო ხეირიანია? ადამიანო, იცოდე, რომ მე უფრო სასიკეთო ვარ, ვიდრე ის, ვისაც შენ უცქერი."* (ელ თერღიბ, ველ თერჰიბ, 1, 370)

ნამაზი მშვიდად და ზედმეტი მოძრაობის გარეშე უნდა ვილოცოთ. შუამავლის თანამიმდევრების განმარტებით: „მორჩილება – სიმშვიდე და უძრაობაა."

ქათადე ამბობს: „ლოცვისას, ალლაჰთან შეხვედრის შიშის განცდა და დაბლა ცქერა იგივე მორჩილებაა."

ალლაჰის შუამავალმა დაინახა კაცი, რომელიც ლოცვისას თავისსავე წვერს ეალერსებოდა. ბრძანა:

*„ამ კაცის გულს მორჩილების განცდა რომ ჰქონდეს, ეს მის სხეულზე აისახებოდა."* (ელ ჯამიუს საღირ, III, 44)

წმინდა აიშეს დედა უმმუ რუმანი გადმოგვცემს:

„ნამაზზე აქეთ-იქით ცქერისას აბუ ბაქრმა დამინახა და ისე გამკიცხა, ცოტაც კიდე და ნამაზს მოვშლიდი. ასე მითხრა:

„გავიგონე ალლაჰის შუამავალმა ბრძანა: *„ნამაზის სალოცავად ვინც არ უნდა დადგეს, აქა-იქ ცქერა შეწყვიტოს და ებრაელების მსგავსად რწევას ნუ დაიჩემებს. რადგან ლოცვისას სხეულის სიმშვიდე ნამაზის სრულყოფილებაა.“* (ელ ჯამიუს საღირ, 1, 27)

აბუ ბაქრის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ფარისევლური მორჩილებისგან ალლაჰს ვეფარები!“*

*„ფარისევლური მორჩილება რა არის?“*

*„სიმშვიდისა და უძრაობის მიუხედავად, შინაგანი ორპირული განწყობა – ფარისევლური მორჩილებაა.“*

მსგავს ჰადისში ნაბრძანებია:

*„ფარისევლური მორჩილება ისეთი გარეგნული სიმშვიდე და უძრაობაა, რომელიც გულში არ აღიბეჭდება.“*

აბდულლაჰ ბინ აბბასი ასე ამბობს:

„ნამაზზე მორჩილების საზომია უყურადღებობა მათ მიმართ ვინც ირგვლივ არიან.“

მორჩილი გულით ალლაჰისადმი ლტოლვა, ალლაჰს ადამიანისადმი კეთილგანწყობილს ტოვებს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ლოცვისას მსახური ვიდრე აქეთ-იქით არ გაიხედავს, უდიდესი ალლაჰი მისკენ არის მიმართული. მსახური აქეთ-იქით ცქერას რაკი იწყებს, მას ზურგს აქცევს.“* (აბუ დავუდი, სალათი, 181)

ჰაქიმ ბინ უიეიენე ასე ამბობს:

„თუკი ვინმე ლოცვისას ფიქრობს რომ გამოიცნოს მის ირგვლივ ვინც არიან, მისი ეს მოძრაობა ნამაზი არ არის.“

აბუ სულეიმან ედ დარანი ამბობს:

„ადამიანი ნამაზზე რომ დგება, უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ჩემს მსახურსა და ჩემს შორის ფარდები ასწიეთ.“

მაგრამ, თუკი მსახური ლოცვისას რწევას დაიწყებს, უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„მასსა და ჩემს შორის ფარდები ხელმეორედ გაშალეთ.“

ნამაზის ლოცვისას წესებზე მიყოლა ალლაჰთან სიახლოვეზეა დამოკიდებული.

ყველა ნამაზი ისეთი ყურადღებით უნდა ვილოცოთ, თითქოს ჩვენი სიცოცხლის ბოლო ნამაზს ვლოცულობდეთ. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ნამაზი იმ ადამიანის მსგავსად ილოცე, ვინც თითქოს ბოლო ნამაზს ლოცულობდეს ცხოვრება-*

*ში და კიდევ ერთხელ ნამაზის ლოცვის ხელსაყრელი შემთხვევა აღარ მიეცემა.“* (იბნ მაჯე, ზუჰდი, 15)

მუსლიმანმა თავისი შესაძლებლობების ფარგლებში, ხასიათისა და გულის შესაბამისად, უდიდესი ღმერთის წინაშე დადგომის გათვალისწინებითა და წესების დაცვით ნამაზი მშვიდად და მორჩილად უნდა ილოცოს.

წმინდა ამმარის გადმოცემით ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„სამოთხეში არის ეფიაჰის წყარო. შიგნით ჰურები არიან. ალლაჰმა ისინი ზაფრანისგან გააჩინა. მარგალიტისა და ლალის მარცვლებით თამაშობენ. სამოცდაათი ათას ენაზე ალლაჰს ადიდებენ. მათი ხმა წმინდა დავუდის ხმაზე უფრო სასიამოვნოა. ამბობენ:*

*„ჩვენ ვართ იმათთვის ვინც ნამაზს მორჩილად და მშვიდი გულით ლოცულობენ.“*

წმინდა ალის უთქვამს: „ფორმალურ ნამაზს, უსარგებლო მარხვას, ყურანის მცდარ კითხვას, უსიკეთო ქცევას, მუქთა ქონებას, დავიწყებულ ძმობას და უგულო ვედრებას – სიკეთე არ მოაქვს.“

მუსლიმანმა ნამაზი სხეულითა და გულით ერთდროულად უნდა ილოცოს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ნამაზისთვის ადამიანის სული და ხორცი სან-*

*ამ ერთდროულად არ იქნება მზად, ალლაჰი იმ ნამაზს არ შეხედავს.“*

ლოცვისას მთელმა სხეულმა მოკრძალება უნდა გამოხატოს. გულს უდიდესი ალლაჰის უნდა ეშინოდეს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანისთვის, ლოცვით მიღებული მადლი, გულის სიმშვიდეა.“* (იჰია, 1, 160)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანი ნალოცი ნამაზით რასაც დაიმსახურებს, არის (ნამაზზე ყოფნის) შემეცნების წუთების მადლი.“* (მუსლიმი, II-3737)

აბდულლაჰ ბინ ზეიდი ამბობს:

„სწავლულები შეთანხმდნენ, რომ ნამაზის მხოლოდ ის ნაწილი უზრუნველყოფს მადლს, რომელიც შემეცნებით არის ნალოცი.“

ამმარ იბნ იასირის გადმოცემით, წმინდა შუამავალი გადმოგვცემს:

*„ისეთი მდგომარეობებიც არის, რომ ადამიანს მისი ნალოცი ნამაზისგან მის დავთარში მხოლოდ ერთი მეათედი, მეცხრედი, მერვედი, მეშვიდედი, მეექვსედი, მეხუთედი, მეოთხედი, მესამედი ან ნახევარი მადლი ეწერება.“* (დარიმი, სალათი, 91)

ნამაზის მლოცველებს გულწრფელობისა და შემეცნების დონის მიხედვით ეწერებათ მადლი. ზოგს ჯილდო და მადლი მთლიანად ეძლევა, ზოგს მადლის ნახევარი, ზოგს მეათედი, ზოგს კი

– არაფერი, რადგან ნალოცი ნამაზი ვერაფერს იმსახურებს.

უდიდესი ღმერთისგან, მლოცველს, ფარძი ნამაზების ჯილდო და მადლი განსაზღვრული საზომით ეძლევა. ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ალლაჰის საფეხურებზე ფარძი ნამაზებისთვის საზომი არსებობს. ნამაზზე რამდენი ხარვეზიც იქნება, იმდენი შევა ანგარიშში.“*

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ლამაზად აბდესს აიღებს, რუქუსა და სეჯდეს სრულად შეასრულებს და მორჩილებით დროულად ილოცავს, ის ნამაზი თეთრად გაბრწყინებული ცად ამაღლდება და მლოცველს ეტყვის:*

*„ალლაჰმა შენ დაგიფაროს ისე, როგორც შენ დროს არ გადააცილე, ილოცე და მე დამიცავი!“*

*ვინც აბდესს ლამაზად არ აიღებს, რუქუსა და სეჯდეს მორჩილად არ შეასრულებს, ნამაზს დროულად არ ილოცავს, მისი ნამაზი ზეცაში შავი, უკუნეთი წყვდიადის მდგომარეობაში ამაღლდება და იტყვის:*

*„შენც ისევე დაგკარგოს ღმერთმა, როგორც მე დამკარგე!“*

*ალლაჰი, რაკი ისურვებს, ამგვარ ნამაზებს, ძველი ძონძის მსგავსად დაახვევს და პატრონს სახეში მიაგდებს.“* (ელ თერღიბ, ვეჰ თერჰიბ, 1, 339)

ბედნიერები არიან ისინი, ვინც ნამაზს წესებ-ის შესაბამისად ლოცულობენ. წესების დაცვით ნალოცი ნამაზი მლოცველის სასიკეთოდ ღმერთს ევედრება. ვაი მათ უბედურ თავს, ვინც ნამაზს წე-სისამებრ არ ლოცულობენ, მათი ნალოცი ნამაზი მათვე წყევლის.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ორი ადამიანი ადგება და ნამაზს ლოცულობს, ორივე მლოცველის რუქუ და სეჯდე ერთი და იგ-ივეა. თუმცა ორივე მათგანი ერთმანეთისგან ცასა და დედამიწასავით განსხვავადება.“* (აბუ ლეის სე-მერყანდი, თენბიუჰულ გაფილინ, გვ. 632)

კვლავ ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანებში ყველაზე ადრე ნამაზის მორჩილე-ბა დაიკარგება, თანაც ისე, რომ მთელ ჯამაათში მორჩილად ნამაზის მლოცველი ერთი ადამიანიც კი არ მოიძებნება.“* (აბუ დავუდი, ნესაი)

იბნი აბბასი ამბობს:

„გულწრფელად ნალოცი ორი მუხლი ნამაზი, მთელი ღამის უგულო მსახურებით გატარებაზე უფრო სასიკეთოა.“



მუჰამმედ ბაჰაედდინ ნაქშიბენდს ჰკითხეს:

„როგორ დაეუფლება ადამიანი მორჩილების

განცდას ნამაზის ლოცვისას?“

მან პასუხად ოთხი ფაქტორი დაასახელა:

1. ჰალალი ლუკა,

2. აბდესის წესისამებრ აღება,

3. პირველი თექბირის აღებისას მშვიდად ყოფნა,

4. ნამაზის შემდგომი ალლაჰის ხსენება.“ (ო. ნური თოფბაში, შუამავლების ჯაჭვი, ტ. 1, გვ. 88)

აუცილებელია ლუკმა ჰალალი იყოს, მისი ჭამა ბისმილით დავიწყოთ და ფხიზლად, იმაზე ფიქრით მივირთვათ, რომ ღმერთმა სიკეთე-მოწყალება მოიღოს ჩვენზე. უგულისყუროდ ნაჭამი საჭმელი ნამაზზე აისახება. შემდეგ რამდენიც არ უნდა ვეცადოთ, სიმშვიდეს ვერ უზრუნველვყოფთ. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 2, გვ. 125)

ზეინელ აბიდინ ალი ბინ ჰუსეინს ნამაზზე დადგომის დროს სახის ფერი იმდენად ეცვლებოდა, რომ მისი ცნობა შეუძლებელი იყო. ამის მიზეზი რომ ჰკითხეს, უპასუხა:

„იცით მე ვის წინაშე ვდგავარ?“

დიდი ღვთისმოსავი ჰათემ ესამი, ასიმ ბინ იუსუფის მოსანახულებლად მივიდა. ასიმმა მას უთხრა:

„ჰათემ! ნამაზს ლამაზად ლოცულობ?“

ჰათემმა უთხრა:

„დიახ."

ასიმმა ჰკითხა თუ როგორ ლოცულობდა, ჰათემმა უპასუხა:

„ნამაზის დრო რომ მოახლოვდება, აბდესს ლამაზად ავიღებ, შემდეგ იმ ადგილზე დავდგები, სადაც ნამაზი უნდა ვილოცო, დაველოდები, რომ ფიზიკურად დავმშვიდე, ამ დროს უკვე ქააბა ჩემს ორ წარბს შორის, უდიდესი ალლაჰი ჩემს გულშია. მან ეს ყველაფერი იცის. შემდეგ ბეწვის ხიდს ჩემს ფეხქვეშ, სამოთხეს მარჯვნივ, ჯოჯოხეთს მარცხნივ, სიკვდილის ანგელოზს უკან წარმოვიდგენ. ნამაზისთვის მიზანს ისე ვისახავ, თითქოს ის ჩემი ბოლო ნამაზი იყოს. შემდეგ გულწრფელად, ესე იგი, თითქოს ალლაჰს ვხედავდე, თექბირს ავიღებ, ყურანს დაფიქრებით წავიკითხავ, რუქუს - თავმდაბლობით, სეჯდეს ღმერთისადმი ვედრებით ვასრულებ. ყველაფერ ამას რომ აღვასრულებ დავჯდები. ღმერთს იმედით შევევედრები, სალამს მივცემ და ნამაზს გულწრფელად დავასრულებ. შიშისა და იმედის განცდას დავიბრუნებ და შემდგომშიც ნამაზის ლოცვას მოთმინებით გავაგრძელებ."

ასიმი ყურადღებით ისმენდა, შემდეგ თქვა: „ჰათემ! შენ ყველა ნამაზს ასე ლოცულობ?"

„დიახ, უკვე ოცდაათი წელია ასე ვლოცულობ."

- იყო პასუხი.

ასიმი ატირდა და თქვა: „მე დღემდე ნამაზი ამგვარად ერთხელაც არ მილოცავს.“ (აბუ ლეის სემერყენდი, უგულისყურობისგან ხსნა, ტ. 2, გვ. 772)

## ნამაზზე მორჩილება გულის დონის ამაღლებითაა შესაძლებელი

ნამაზი უდიდესი ღმერთის საფეხურებზე მხოლოდ მაშინ იქნება მოწონებული, თუ ის მშვიდი გულით იქნება აღსრულებული. გულის სიმშვიდე კი მუსლიმანის შინაგანი სამყაროს მდგომარეობისა და დონის მიხედვით იცვლება. გულის დონის სიდიადე კი მხოლოდ წმინდანების მემკვიდრეობად დარჩენილი სრულყოფილი ახსნა - განმარტებებითა და სწვალების მიხედვით განხორციელებული სულიერი აღზრდითაა შესაძლებელი.

ნამაზზე მორჩილება მხოლოდ სიძულვილის, სიამაყის, თავმოწონების და სხვა მსგავსი სულიერი ავადმყოფობების დაძლევითაა შესაძლებელი. ყურანში ნათქვამია, რომ განკითხვის დღეს ქონება და გაზრდილი შვილები არავის მიცემს სარგებელს მათ გარდა, ვინც სრულყოფილი გულით არიან მისული:

**„იმ დღეს, როცა საფლავებიდან მკვდრები წამოდგებიან, სარგებელს არც ქონება მისცემს და არც - შვილები. იმ დღეს მხოლოდ ალლაჰთან**

**სუფთა გულით მისულები იქნებიან ბედნიერები.“** (სურა შუარა, აიათები 88-89)

გულის სრულყოფილება მისი უცოდვილობა, სულიერი გაწაფვა და ავადმყოფობებისგან განმკურნაა.

ყურანში ნაბრძანებია:

**„(ვინც ალლაჰთან) სიკეთით, სილამაზით მივა, სანცვლოდ მისთვის ათმაგი არსებობს.“** (სურა ენამი, აიათი 160)

უდიდესი ღმერთი დღეში ხუთი ნამაზით ორმოცდაათი ნამაზის მადლს გვაძლევს. ეს რაოდენობა, შეპირებული ჯილდოს მინიმუმია. მაგრამ ამ მადლის მოსაპოვებლად გულის სიმშვიდე წინაპირობაა.

ყველა მუსლიმანისთვის ნალოცი ნამაზის ჯილდო და მადლი მისი მონდომების ხარისხის მიხედვითაა. ჰადისში ნათქვამია, რომ ნამაზის მლოცველებს, თავიანთი გულწრფელობის მიხედვით, ზოგს ნახევარი, ზოგს მეოთხედი, ზოგს მეათედი მადლი ეწერება.

წმინდა შუამავალს ჰკითხეს:

„რა არის ნამდვილი სიკეთე?“

შუამავალმა უპასუხა:

*„ისეთი მსახურება ალლაჰზე, თითქოს ხედავდე.*

*მიუხედავად იმისა, რომ შენ ვერ ხედავ მას, ის ყოველთვის გხედავს შენ.“* (ბუჰარი, იმანი, 37)

ვინც კეთილი გულით ცხოვრობს, სიკეთის გრძნობაც მხოლოდ მას აქვს. სიკეთის გრძნობა ალლაჰის შიშის განცდაა, რაც გულის დონის ამაღლებითაა შესაძლებელი.

## ყოველი სიკეთე მიზანმიმართული უნდა იყოს

ალლაჰის შუამავალი მუაზ ბინ ჯებელს ასე ურჩევდა:

„შენ ერთ სიტყვას გეტყვი, თუ მას არ დაივიწყებ და მის შესაბამისად იმოქმედებ, ის შენთვის სასარგებლო იქნება, თუ დაკარგავ, ალლაჰის საფეხურებზე დასტური არ მოგეცემა.

მუაზ! უეჭველია, რომ უდიდესმა ალლაჰმა, შვიდი ცისა და მიწის შექმნამდე შვიდი ანგელოზი შექმნა. შვიდივე ზეცისთვის თითოეულად დარაჯი ანგელოზები დააყენა. ჰაფაზა (მფარველი) ანგელოზები, ადამიანის დილიდან საღამომდე ნამოქმედარს ზეცად აამაღლებენ. მათგან ბევრი სიკეთე მზესავით ბრწყინავს. ჰაფაზა ანგელოზები იმ სიკეთეებს გაასუფთავებენ, გაამრავლებენ და ამქვეყნიდან ზეცაში წაიღებენ. ზეცის **პირველ საფეხურზე** რომ ავლენ, იქ მყოფი ანგელოზი ეტყვის:

„გაჩერდით! ეს ნამოქმედარი წაიღეთ და პატრონს სახეში მიახალეთ. ჩვენ გვევალება, რომ გამოვიკვლიოთ, ამის ჩამდენი ჭორიკანა იყო თუ არა. იმ ადამიანის სიკეთეს, რომელიც ჭორაობს, ამას იქით არ გავატარებთ. ამის პატრონი კი ჭორიკანაა.“

ალლაჰის შუამავალმა ასე გააგრძელა:

„შემდეგ ჰაფაზა ანგელოზები სხვა ადამიანის სიკეთეს მოიტანენ. მას შეამკობენ, გაამრავლებენ და მეორე ზეცამდე აიტანენ.

**მეორე ზეცის** ანგელოზი ეტყვის:

„გაჩერდით! ეს ქმედება წაიღეთ და პატრონს სახეში მიახალეთ. ჩვენ ღირსების ანგელოზები ვართ. მან ამ სიკეთით უბრალო სარგებელი ისურვა. ღმერთმა მიბრძანა, ამგვარი ადამიანის სიკეთე ამას იქით არ გავატარო. რადგან ასეთ ადამიანს საზოგადოებაში თავი მოსწონს, სხვები კი არაფრად მიაჩნია.“

წმინდა შუამავალმა კვლავ გააგრძელა:

ჰაფაზა ანგელოზები მოწყალებას, მარხვას, ნამაზსა და მსგავს ღვთისმსახურებებს მესამე ზეცაში აიტანენ იმ სიამოვნებით, რომ ისინი ყველაზე კაშკაშა სიკეთეებია. **მესამე ზეცის** ანგელოზი ეტყვის:

„გაჩერდით! ეს მსახურება წაიღეთ და პატრონს სახეში მიახალეთ. მე სიამაყის ანგელოზი ვარ.

ღმერთმა მიბრძანა მისი ქმედება ამას იქით არ გავატარო. რადგან ეს ადამიანი საზოგადოებაში ამაყი იყო.

ჰაფაზა ანგელოზები ყველაზე ძვირფას მსახურებებს: ნამაზს, ღმერთის თაყვანისცემას, ჰაჯობისა და უმრას აიღებენ და **მეოთხე ზეცას** მიავლენენ. იქაური ანგელოზი ეტყვის:

„გაჩერდით! ეს ღვთისმსახურება პატრონს სახეში მიახალეთ. მე თავმოწონების ანგელოზი ვარ, ჩემმა ღმერთმა მიბრძანა, ეს სიკეთე ამას იქით არ გავატარო. რადგან მის პატრონს ამ სიკეთით საკუთარი თავი მოსწონდა.“

შემდეგ ჰაფაზა ანგელოზები, სხვა ანგელოზების თანხლებით, სხვა ადამიანის სიკეთეებს აიღებენ და მეხუთე ზეცაში აიტანენ. ის ჯიჰადია (თავდადება ალლაჰის გზაზე), ყველა სიკეთის შემცველი. მორთული და შელამაზებული პატარძლის მოსართავის მსგავსად. მაგრამ **მეხუთე ზეცის** ანგელოზი მას რომ შეხედავს - ეტყვის:

„გაჩერდით! ამას იქით არ წახვიდეთ. პატრონს სახეში მიახალეთ. მას უთხარით: „ალლაჰმა არ გაპატია.“ ცოტა დუმილის შემდეგ ანგელოზი კვლავ დასძენს:

„მე შურის ანგელოზი ვარ. ამ სიკეთის პატრონს შურდა მათი, ვინც ცოდნას იღებდა და ალლაჰის

მსახურებისთვის ხარჯავდა. ის მათზე ეჭვიანობდა, ავად ახსენებდა. ჩემმა ღმერთმა მიბრძანა, ამას იქით არ გავატარო მათი ნაშრომი, ვინც სხვაზე ეჭვიანობს და სხვისი შურს. ამიტომ ის მაღლა ვეღარ წავა.“

ჰაფაზა ანგელოზები მის ნაშრომს უკან დააბრუნებენ და პატრონს კისერზე დააყრიან. მთელი თავისი ცხოვრების მანძილზე სწყევლიან.

ჰაფაზა ანგელოზები მსახურის სასიკეთო ნაშრომებს აიღებენ და **მეექვსე ზეცას** მიავლენენ. ესენი წესიერად აღებული აბდესი და დღე-ღამე ნალოცი ნამაზებია. მას მეექვსე ზეცის ანგელოზთან რომ მიიტანენ, ის იტყვის:

„გაჩერდით! ამას იქით არ წახვიდეთ, ეს ქმედება ახლავე წაიღეთ, პატრონს სახეში მიახალეთ და უთხარით, რომ ალლაჰმა მას არ აპატია.“ ანგელოზი სათქმელს გააგრძელებს:

„მე წყალობის ანგელოზი ვარ. მოწყალების საქმეებს ვმეთვალყურეობ. ამ სიკეთის პატრონმა სინამდვილეში მოწყალება არ იცის. ალლაჰის მონა-მსახურთაგან ვინმე ცოდვას თუ ჩაიდენს ან რაიმე ზიანი მიადგება, ის სიამოვნებას გრძნობს, გაუხარდება. ჩემმა ღმერთმა მიბრძანა, უმოწყალოების ჯაფა ამას იქით არ გავატარო. ამ სიკეთის პატრონი უმოწყალოა. მისი ქმედება ამას იქით არ წავა.“

შემდეგ ჰაფაზა ანგელოზები სხვა ადამიანის ნაშრომს მეშვიდე ზეცაში აიტანენ. ესენია მოწყალება, სამეცნიერო ჭიდილი და ღვთიური თაყვანისცემა, მნათობები როგორც გაელვება. მაგრამ ანგელოზები მათ **მეშვიდე ზეცის** დარაჯ ანგელოზს რომ წარუდგენენ, ის ეტყვის:

„გაჩერდით! ამას იქით არ წახვიდეთ, ეს სიკეთე ახლავე უკან წაიღეთ, პატრონს სახეში მიახალეთ, გულიც დაულუქეთ და უთხარით, რომ ალლაჰმა არ აპატია."

შემდეგ გააგრძელებს: „მე კდემამოსილების ანგელოზი ვარ. ხელს ვუშლი იმ სიკეთის ალლაჰთან მიღწევას,რომელიც ალლაჰის გულისთვის არ კეთდება. ეს სიკეთეები, იმ ადამიანს, ალლაჰის კმაყოფილებისთვის არ უკეთებია. ადამიანებისთვის საჩვენებლად და დიდების მოსაპოვებლად გააკეთა. საზოგადოებასა და ქალაქებში მისი სახელი რომ გაეხსენებინათ, იმიტომ მოიქცა ასე. ღმერთმა კი მიბრძნა, რომ ამას იქით არ გავატარო საქმეები, რომლებიც მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად არ არის გაკეთებული. მისი ეს ქმედებები ამას იქით ვერ წავა."

ჰაფაზა ანგელოზები ამ სიკეთეს პატრონს უკან დაუბრუნებენ.

შემდეგ აიღებენ ერთ-ერთი პიროვნების სამადლო საქმეებს. ესენია: მაღალი ზნეობა, ღმერ-

თის ბევრი ხსენება და უადგილოდ ლაპარაკის შეწყვეტა. როცა მათ მაღლა წაიღებენ, მთელი ზეცის ანგელოზები არში აღლამდე მიაცილებენ. იქ მიტანამდე კი ამ სიკეთეებსა და მათ პატრონს ყველა ლოცავს. უდიდესი ალლაჰი ჰაფაზა ანგელოზებს ასე მიმართავს:

„თქვენ, ჩემი მსახურის ნაშრომთა ჩაწერა და დაცვა გევალებათ. ისინი ისე ჩაწერეთ, როგორც ხედავთ, რადგან ვალდებული არ ხართ სინამდვილე იცოდეთ. მე ჩემ მსახურთა შინაგან სამყაროს კარგად ვიცნობ. ამ სიკეთეების პატრონს ისინი ჩემი კმაყოფილებისთვის არ უკეთებია. ისინი სხვების საჩვენებლად, ფარისევლურად აკეთა. ნამდვილი მოტივი ეს იყო. მე მას ვწყევლი!“ უდიდესი ალლაჰის ამ სიტყვებზე ანგელოზები იტყვიან:

„ღმერთო ჩვენო, შენი წყევლა და ჩვენი წყველაც მას!“ ზეციური არსებები ამ დროს იტყვიან:

„დასწყევლოს ალლაჰმა, შვიდმა ზეცამ და მისმა ბინადრებმა!..“

მიდანის ძის - ჰალიდის გადმოცემით, ამ სიტყვებზე მუაზი აქვითინდა და გააგრძელა: „ალლაჰის შუამავალო! თქვენი მონათხრობი აღმაფრთოვანებელი და ტრაგედიულია. რადგან ასეა, მე რა გავაკეთო? შუამავალმა მითხრა:

„შენს შუამავალს დაემორჩილე, მუაზ! შენი ნაშ-

რომი ნაკლოვანიც რომ აღმოჩნდეს, რწმენა მაინც ძლიერი გქონდეს! მუსლიმანი და-ძმების ავად ხსენებას ერიდე. შენი ცოდვები შენთან დარჩეს. ისინი მორწმუნე ძმებს ზურგზე არ აჰკიდო. სხვების დაბინძურებით საკუთარი თავს ნუ გააკოხტავებ. მორწმუნე ძმები არ დაამცირო და ამის ხარჯზე შენი თავი არ აამაღლო. სიკეთე სხვების დასანახად არ გააკეთო."

ზემოთ მოცემული ჰადისი მიგვანიშნებს, რომ ადამიანების ქმედებები მხოლოდ საჩვენებლი არ უნდა იყოს. ყველა საქმე გულით უნდა გაკეთდეს ალლაჰის კმაყოფილებისთვის. (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 2, გვ. 440)

## წმინდა შუამავლის ნამაზი

წმინდა აიშე გადმოგვცემს: *„ალლაჰის შუამავალი ჩვენ გვესაუბრებოდა, ჩვენც მას ვესაუბრებოდით. მაგრამ ნამაზის დრო რომ მოვიდოდა, ისე იქცეოდა თითქოს ჩვენ არ გვიცნობდა, მთელი თავისი არსებით ალლაჰისკენ მიიმართებოდა."* (ფეზაილ ამალი, გვ. 303)

თანამიმდევრებმა შუამავალს ჰკითხეს:

*სურა „ფეთიჰში" ალლაჰი გამცნობს, რომ თქვენ მიგეტევათ. მაშ რატომ წვალობთ და თავს იწუხებთ ხანგრძლივი ღვთისმსახურებით?"*

შუამავალმა უპასუხა: *„რატომ არ ვიყო ყველაზე მადლიერი ალლაჰის მსახური?“*

ერთ-ერთი ჰადისიდან ირკვევა, რომ ალლაჰის შუამავალი როცა ნამაზს ლოცულობდა, მისი გულმკერდიდან გოდების ისეთი ხმა ამოდიოდა, თითქოს ხელის წისქვილი მუშაობსო. (იბნ მაჯე, მუქადდიმე, 3)

წმინდა აიშეს გადმოცემით, ალალჰის შუამავალი ღამ-ღამობით ფეხების დასივებამდე თეჰეჯჯუდს ლოცულობდა. ერთხელაც გაკვირვებულმა შუამავალს ჰკითხა:

*„ალლაჰის შუამავალო, ამდენს რატომ წვალობ მიუხედავად იმისა, რომ ღმერთის შეწყალებით შენ უცოდველი ხარ?“*

*„აიშე! რისთვის არ ვიყო ღმერთის მადლიერი მსახური?“* (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 6)

წმინდა ათამ წმინდა აიშეს ჰკითხა: „ალლაჰის შუამავლის შესახებ ყველაზე გასაოცარი რა შეგიძლია გვითხრა?“

„აბა რა ვიცი, მისი რომელი საქციელი არ იყო გასაოცარი. ერთ საღამოს საწოლში ერთად ჩავწექით. მე მას მოვეფერე, მან ასე მითხრა:

*„აბუ ბაქრის ქალიშვილო, ნუ შემაწუხებ! ჩემს ღმერთს მინდა ვემსახურო.“*

მე მივუგე „შენს გვერდით ყოფნა მიყვარს, მა-

გრამ შენს სურვილზე მორჩილება მირჩევნია.“

მე ნება მივეცი, მან ადგა, წყლის ჭურჭელზე გავიდა, აბდესი ისე აიღო, რომ წყალი ზედმეტად არ დაუსხამს. შემდეგ ნამაზის სალოცავად დადგა, ნაღველმორეულს ცრემლები მკერდზე ჩამოსდიოდა. რუქუზე ტირილი ვეღარ დამალა. სეჯდეზეც ტიროდა. ტირილი გათენებამდე გაგრძელდა. ბოლოს დილის ნამაზის დრო მოვიდა. ეზანი რომ დაიძახა, მე ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო! რა გატირებდა? ალლაჰმა შენ წარსული და მომავალი ცოდვები ხომ მიგიტევა.“

შუამავალმა ბრძანა:

*„ღმერთის მადლიერი მსახური არ ვიყო? ან ეს მადლიერება არ გამოვხატო?“* (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეტლერი, ტ. 1, გვ. 193)

წმინდა ჰუზეიფე მოგვითხრობს: „ერთ ღამეს წმინდა შუამავალთან ერთად ნამაზი ვილოცე. მან ბაყარა სურის კითხვა დაიწყო. მე გულში გამიელვა, ას აიათს რომ წაიკითხავს, რუქუზე დაიხრება-მეთქი. მაგრამ მან გააგრძელა. მე ვიფიქრე, ისე ილოცავს, რომ ერთ მუხლზე ამ სურას იკითხავს-მეთქი. მან დაასრულა და ნისას სურა დაიწყო, ისიც წაიკითხა. დალაგებით კითხულობდა. ალლაჰის სადიდებელ აიეთს რომ იკითხავდა – გა-

ნადიდებდა, შეფარების აიეთებზე რომ მივიდოდა, ალლაჰ დახმარებას თხოვდა!

შემდეგ რუქუზე დაიხარა, „სუბჰანე რაბიელ აზიმ“ სიტყვებით ალლაჰი იმდენ ხანს ადიდა, რომ რუქუც ყიამის დარად გაგრძელდა.

შემდეგ თქვა: *„სემი ალლაჰუ ლიმენ ჰამიდაჰ“. შემდეგ რუქუს დარი დრო ფეხზე იდგა. შემდეგ სეჯდე შეასრულა და თქვა:*

*„სუბჰანე რაბიელ ალა.“ სეჯდეც ყიამის დარად გაგრძელდა.“* (ბუჰარი, მუსლიმი)

ჰაბიბ ბინ ერეთი ალლაჰის შუამავალთან ერთად ბედირის ლაშქრობაში იყო. ბედირის ღამეს, უძინარი, ალლაჰის შუამავალს მეთვალყურეობდა. ალლაჰის შუამავალი ნამაზის ლოცვას რომ მორჩა და სალამი მისცა, მასთან წმინდა ჰაბბაბი მივიდა და ჰკითხა;

*„ალლაჰის შუამავალო, შენ შემოგევლოს ჩემი დედ-მამა! ამაღამ ისეთი ნამაზი ილოცეთ, რაც აქამდე არ მინახავს.“*

*ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:*

*„დიახ (ჰაბბაბ, მართალს ამბობ); ეს ნამაზი იმედისა და შიშის ნამაზია. (ეს ნამაზი წაკითხული ვედრების შესმენისა და შეუსმენლობის, შიშით ვილოცე). აქ ღმერთისგან სამი რამ ვითხოვე: ღმერთმა ორი მათგანი მიწყალობა, ერთი კი ამიკრძა-*

*ლა, არ მომცა.*

*უდიდეს ღმერთს ვთხოვე, ჩვენც წინამორბედი ხალხის მსგავსად არ გავენადგურებინეთ. ეს მიწყალობა.*

*უდიდესი ღმერთს (ურწმუნო) მტერზე გამარჯვება ვთხოვე. ესეც მიწყალობა.*

*ღმერთს ვთხოვე, ჩვენ სხვადასხვა ჯგუფებად არ დავყოფილიყავით და ერთმანეთს არ დავპირისპირებოდით. აი ეს არ მიწყალობა."* (აჰმედ ბინ ჰანბელი, მუსნედი, 3/146)

მიუხედავად იმისა რომ წმინდა შუამავალს ცოდვები არ ჰქონდა, დღისით სახელმწიფო, ხალხისა და რწმენის საქმეებს მართავდა, ღამეში კი ფეხების დასიებამდე ნამაზს ლოცულობდა. ამგვარად ის ცდილობდა მადლობა გადაეხადა ღმერთისთვის ბოძებული სიკეთეებისთვის და ამით მისი კმაყოფილება მოეპოვებინა. მოკლედ შიში, ავადმყოფობა, დარდი ან სიძნელე ნამაზის ლოცვაში ხელს ვერ უშლიდა.

მას შემდეგ, რაც ცად ამაღლებისას დღეში ხუთი ნამაზი ფარძად დაწესდა, წმინდა შუამავალს სიცოცხლის ბოლომდე ის ერთხელაც არ გაუცდენია. სასიკვდილო სარეცელზე მყოფმა, იღლიაში ალი და აბბასი შეისხა და ჯამაათით სალოცვად გაყვა. მას, საპატიო მიზეზის დროსაც კი, ნამაზზე არ უღალატია.

ალლაჰის შუამავალმა, სასიკვდილო სარეცელიდან, შემდეგი ანდერძი დაგვიტოვა:

*„ნამაზი (არ უგულებელყოთ!) და თქვენი მარჯვენა ხელი (მონების უფლებები) დაიცავით.“* (იბრაჰიმ ჯანანი, ქუთუბ სითთე თერჯუმე ვე შერჰი, ტ. 17, გვ. 338)

## შუამავლის თანამიმდევრების ნამაზი

შუამავლის თანამიმდევრები ნამაზის სალოცავად რომ დაგებოდნენ, მათ ალლაჰის შიში და სიდიადე მართავდა. ამ განწყობას წმინდა ჰასანი იქამდე მიჰყავდა, რომ აბდესის აღებისას ფერი ეკარგებოდა. ერთხელაც ჰკითხეს:

„რა გემართება?“

ჰასანმა უპასუხა:

„მოვიდა დრო წარვსდგე დიდებული, უცილობელი ძალის პატრონის, ყველა სურვილის ამსრულებელ ღმერთის წინაშე.“

ფუდაი ბინ იაზი გადმოგვცემს:

„შუამავლის თანამიმდევრებს, განთიადისას, თმებაწეწილებსა და ფერდაკარგულებს იხილავდით. ისინი ღამეს სეჯდეს და რუქუს მდგომარეობაში ატარებდნენ. უძინარი ზოგჯერ დიდი ხნით ყიამზე, ზოგჯერაც – სეჯდეზე რჩებოდნენ. დიდებულ ალლაჰს როცა ახსენებდნენ, ისე

თროთოდნენ როგორც ხეები ქარისგან; თვალებიდან იმდენი ცრემლი მოსდიოდათ, რამდენიც ტანსაცმელს დაასველებს და აბდესი მიწაზე წყლის კვალს დატოვებს. გათენებისთანავე სახეზე კრემს იცხებდნენ, სურმას იკეთებდნენ; ხალხში ისე გამოდიოდნენ, თითქოს მთელი ღამე ძილში გაეტარებინათ.“

წმინდა აბუ ბაქრი ნამაზს მორჩილად და მშვიდი გულით ლოცულობდა. ის ნამაზზე უსულო ბოძის მსგავსად, უმოძრაოდ იდგა.

მუჯაჰიდი წმინდა აბუ ბაქრისა და აბდულლაჰ ბინ ზუბეირის ნამაზის ლოცვას ასე გადმოგვცემს:

„ისინი ნამაზის ლოცვისას უსულო ბოძის მსგავსად, უმოძრაოდ იდგნენ.“

ისლამის სწავლულების მიხედვით, იბნი ზუბეირს მაგალითი აბუ ბაქრისგან ჰქონდა აღებული და ნამაზს ისე ლოცულობდა, როგორც შუამავლისგან ენახა.

მისვერ ბინ მაჰრემე ამბობს:

ომარ ბინ ჰათთაბი რომ დაჭრეს, მასთან მივედი და ვიკითხე:

„როგორ არის?“

„როგორც ხედავ.“ - მიპასუხეს.

„გონს ნამაზის შეხსენება მოიყვანს. მისთვის

ნამაზზე უფრო მნიშვნელოვნი თუკი რაიმე არსებობს, მოფხიზლებას მაინც ნამაზის გახსენების გარდა ვერაფრით შეძლებთ.“ - ვუთხარი მე.

დაუძახეს: „მორწმუნეთა მბრძანებელო! ნამაზის დრო მოვიდა.“

„აჰ! კარგი, ავდგები.“

გაიფიქრა: „რა ეშველებათ მათ, ვინც ისლამში ნამაზს უარყოფს?!“ სისხლი ჩამოსდიოდა, მაგრამ ნამაზი მაინც ილოცა. (თაბერანი, ჰაიათულ საჰაბე)

წმინდა ოსმანი ერთხელ თავდასხმის დროს ხანჯლით დაჭრეს. სისხლდენა არ შეუჩერდა. კომაში ჩავარდნილს რომ ეტყოდნენ, ნამაზის დრო მოვიდაო, მისი პირველივე განძრევა ნამაზის ლოცვა იყო. ხშირად უთქვამს:

„ნამაზის უარმყოფლისთვის ისლამში ადგილი არ არის.“

წმინდა ოსმანი, მთელი ღამე, ფხიზლობდა და ლოცვის ერთ მუხლზე მთელ ყურანს კითხულობდა.

ნამაზის დრო რაკი დადგებოდა, წმინდა ალი თრთოდა და სახეზე ფერი მისდიოდა. მიზეზს რომ ჰკითხავდნენ, ასე ეუბნებოდა:

„ცამ და მიწამ რაც ვერ ზიდა, მთებს რისი

ტარების ძალა არ ეყო, იმ ანაბარის გადაცემის დრო მოვიდა. მის უნაკლოდ შესრულებას შევძლებ თუ არა, არ ვიცი.“

საბითი გადმოგვცემს:

„ზუბეირის შვილი აბდულლაჰი, ნამაზის ლოცვისას ფეხზე ისე დადგებოდა, როგორც ხეა უმოძრაო.“

ამბობენ:

„იბნი ზუბეირი სეჯდეზე ისე ხანგრძლივად და უმოძრაოდ ჩერდებოდა, რომ ჩიტები მის მხრებზე სხდებოდნენ. ის ზოგჯერ მთელ ღამეს რუქუზე – ზოგჯერაც სეჯდეზე ატარებდა.

იბნი ზუბეირი ერთ-ერთი თავდასხმისას სახლში ნამაზს ლოცულობდა. მტრის გასროლილი მეჩეთის კარებს მოხვდა, ნამსხვრევმა კედელში გააღწია და იბნი ზუბეირს ნიკაჰს ქვეშ ჩაერჭო. ამის მიუხედავად, მას არც ნამაზი შეუწყვეტია და არც რუქუ ან სეჯდე შეუმოკლებია. ერთხელ ნამაზის ლოცვისას ჭერიდან გველი ჩამოვარდა და მის გვერდით მწოლიარე შვილს - ჰაშიმს შემოეხვია. ბავშვმა ყვირილი მორთო. ხალხი შემოცვივდა და ჩოჩქოლი ატეხეს. ბოლოს გველი მოკლეს. იბნ ზუბეირი კი ნამაზს მშვიდად ლოცულობდა. სელამი რომ მისცა, იკითხა:

„ხმაური მომესმა, რა დაგემართათ?“

ცოლმა უთხრა:

„ღმერთმა შეგიბრალა! შენი შვილი კვდებოდა. შენ არაფერი გაგიგია?“

იბნ ზუბეირმა შემდეგი პასუხი გასცა:

*„ალლაჰმა სიკეთე არ მოგიშალოს! ნამაზს როგორ ვილოცავდი თუკი ყურადღება სხვაგან მექნებოდა?“*

## ღრმად მორწმუნეების მაგალითები

ჯუნეიდ ბაღდადი თავისი ბიძის – სირრი საქათის – მეურვეობით იზრდებოდა. ნამაზსაც პატარაობიდან მოყოლებული ერთგულობდა. მაგრამ გული რომ გამოუფხიზლდა, მისი ადრე ნალოცი ნამაზები ნაკლოვანად ჩათვალა და ოცდაათ წლამდე ნალოცი ნამაზები ხელმეორედ ილოცა. ნამაზის ლოცვისას ქვეყნიური მღელვარება თუ შეიპყრობდა, იმ ნამაზს ხელმეორედ ლოცულობდა. საიქიო და სამოთხე თუ გაახსენდებოდა, ჩათვლიდა რომ უდიდეს ღმერთს სახე შეაქცია და ამ მცირე ნაკლოვანებისთვისაც სეჰივ სეჯდეს ასრულებდა.

საბით ელბენანი მთელ ღამეს ღვთისმსახურებაში ატარებდა. ის ოჯახის წევრებსაც ასე მოუწოდებდა: „ადექით და ღვთისმსახურება აღ-

ავლინეთ! იცოდეთ, რომ ღამის ღვთისმსახურება განკითხვის დღის საშინელებასა და სირთულეზე უფრო ადვილია.“

სად იბნ მუაზი ამბობს: „ნამაზის ლოცვისას არ მქონია შემთხვევა, რომ ნამაზის დამთავრებამდე ამქვეყნიური გამეხსენებინა.“

იმამი აზამ აბუ ჰანიფე ყოველ ღამე სამას მუხლ ნამაზს ლოცულობდა. ერთხელ ერთმა ქალმა იმამზე თქვა: „ეს ადამიანი ყოველ ღამე ხუთას მუხლ ნამაზს ლოცულობს.“

აბუ ჰანიფემ, ქალს ტყუილი რომ არ გამოსვლოდა, ყოველ ღამე, ხუთასი მუხლი ნამაზის ლოცვა დაიწყო.

რაღაც პერიოდის შემდეგ, ერთმა ბავშვმა, გზაში მიმავალ იმამ აზამზე თქვა: „ეს ადამიანი ყოველ ღამე ათას მუხლ ნამაზს ლოცულობს.“

აბუ ჰანიფემაც ყოველ ღამე ათასი მუხლი ნამაზის ლოცვა დაიწყო.

აბუ ჰანეფეს მოსწავლემ უთხრა: „ხალხი შენზე ამბობს ღამეები არ სძინავსო.“

აბუ ჰანიფეს, მანამდე თუკი ნახევარ ღამეს ატარებდა ღვთისმსახურებაში, მის შემდეგ ღამეები აღარ ეძინა. ოცდაათი, ზოგი გადმოცემის მიხედვით ორმოცი წლის განმავლობაში ძილისწინა ნამაზის აბდესით დილის ნამაზს ლოცულობდა.

დღე – ღამე ნამაზის ლოცვით მუხლებზე, აქლემის მუხლების მსგავსად, კოჟრები ჰქონდა.

აბუ ჯუვეირიე გადმოგვცემს: „მე ექვსი თვის განმავლობაში აბუ ჰანიფეს განუყრელი მეგობარი ვიყავ. არ მინახავს, რომ ერთ ღამესაც დაწოლილიყო.“

სუფაიან სევრი ამბობდა: „მე არ მინახავს ადამიანი, რომელიც აბუ ჰანიფეზე მეტ ღვთისმსახურებას ასრულებდა და მასზე მეტად ღვთისმოშიში იყო.“ (იმამი შარანი, ისლამის წინამორბედების მაგალითები და ბრძნული სიტყვები, გვ. 111)

აბდულყადირ გეილანი ორმოცი წლს განმვლობაში, ძილის წინ ნამაზის აბდესით, დილის ნამაზს ლოცულობდა. სეჯდეზე ისე ტიროდა, რომ მისი ცრემლებისგან მიწა ტალახად იქცეოდა და სახეზე ეცხებოდა.

ბაიაზიდ ბისთამს ორმოც წელიწადს არ დაუძინია. მთელი ღამე ღვთისმსახურებებს ასრულებდა. ზოგჯერ გათენებამდე ნამაზს ლოცულობდა. თვალებიდან სისხლის ცრემლებს აფრქვევდა. თორმეტი წლის განმვლობაში ქააბას მოსანახულებლად მიდიოდა. მექაში რომ ჩავიდოდა ამბობდა: „ქააბას, რა პირით უნდა შემოვუარო გარს.“

ღმერთის სახლთან რომ მივიდოდა, რცხვენოდა  და უკან ბრუნდებოდა. მხოლოდ ერთი წლის

ღვთისმსახურების შემდეგ შესძლო ქააბას გარს შემოევლო.

ბაიაზიდ ბისთამს ჰკითხეს: „ნამაზს როგორ ლოცულობ?“

უპასუხა: „ღმერთის ბრძანების აღსასრულებლად თექბირს ავიღებ და ნამაზის ლოცვას ვიწყებ. წესისამებრ „ფათიჰასა“ და სხვა სურას წავიკითხავ. პატივისცემით რუქუზე წავალ, მორჩილად სეჯდეს შევასრულებ. გამოსამშვიდობებელი სალამის მსგავსად სალამს მივსცემ და ნამაზს მორჩილად დავასრულებ.“ (პროფ: ქამილ ილმაზი, ოქროს ჯაჭვი, გვ. 57)

ჯუნეიდ ბაღდადი ორმოცი წლის განმავლობაში ძილისწინა ნამაზის აბდესით დილის ნამაზს ლოცულობდა. ნამაზზე ღამეში იმდენ ხანს დგებოდა, რომ ფეხები უსივდებოდა.

ვეისელ ქარანს მთელი სიცოცხლის მანძილზე ერთი ღამეც კი არ დაუძინია. ერთხელაც უთქვამს: *„ეს ღამე სეჯდეს ღამეაო“* – გათენებამდე სეჯდე შეუსრულებია. მეორე ღამეს უთქვამს: *„ეს ღამე ყიამის ღამეაო“* – გათენებამდე ფეხზე დამდგარი მსახურობდა ალლაჰს.

ერთხელ მას ჰკითხეს: „ნამაზზე მორჩილება რა არის?“

„ნამაზზე ისეთი დგომა, როდესაც ტკივილი ვერ

იგრძნო, თუკი ალესილ ხმალ ზურგში ისე ჩაგცემენ რომ მისი წვერი მკერდში გამოვა.“

წმინდა ალის ბრძოლისას სხეულში ისარი შეერჭო. ექიმებმა ისარი ვერაფრით ამოუღეს რადგან საშინლად ტკიოდა. ალიმ ურჩია ექიმებს, ისარი ნამაზის ლოცვისას ამოეღოთ. ნაფილე ნამაზის ლოცვისას სეჯდეზე რომ წავიდა, ექიმებმა ისარი ამოაძრეს. ნამაზის დასასრულს იკითხა:

*„ისარი ამოიღეთ?“*

*„დიდი ხანია ამოვიღეთ,“ – იყო პასუხი.* (ფეზაილი ამალი, გვ. 304)

ალის ჰკითხეს:

„მორჩილება რა არის?“

„მორჩილება, ნამაზის ლოცვისას გაყინულივით დგომა, მხოლოდ წინ მზერა და გულში ლოცვის ინტერესია.“

ზეინელ ადიბინი ყოველდღე ასობით მუხლ ნამაზს ლოცულობდა. აბდესის აღებისას სახეზე ფერი მისდიოდა, ნამაზის სალოცავად რომ დადგებოდა, ფეხები უკანკალებდა. მიზეზს რომ ჰკითხავდნენ, პასუხობდა:

„შენ არ იცი, ვის წინაშე ვდგავარ?“

ერთ დღეს, როცა ნამაზს ლოცულობდა სახლში ხანძარი გაჩნდა. ის კი ნამაზის ლოცვას აგრძელებდა. მომხადრი რომ აცნობეს, მათ უთხრა:

„საიქიოს ხანძარმა სახლის ხანძარი ისე შთანთქა, რომ არაფერი გამიგია.“

ამრ ბინ ზერს ხელზე დაავადება გაუჩნდა. ექიმებმა უთხრეს, რომ ხელის მოკვეთა იყო საჭირო. მან ამაყად დათანხმდა:

*„მომკვეთეთ!“*

*„ხელ ფეხს გაგიკრავთ.“ – ურჩევდნენ.*

*„ეს საჭირო არ არის, ლოცვას რომ დავიწყებ, შეგიძლიათ მშვიდად მომკვეთოთ.“*

ამრ ბინ ზერს ხელი ლოცვაში მოჰკვეთეს. მას ეს არც კი უგრძვნია! (იმამი გაზალი, ილაჰი ნიზამი, გვ. 89)

იბნი სირინს ნამაზის ლოცვისას ფერი სრულიად ეკარგებოდა, იმ მდგომარეობაში ვარდებოდა, თითქოს გული წაუვიდაო. ამბობდა:

„მე რომ მითხრან სამოთხე ან ორი მუხლი ნამაზის ლოცვა აირჩიეო, ორი მუხლი ნამაზის ლოცვას ავირჩევდი. რადგან სამოთხეში შესვლა ჩემი კმაყოფილებისთვის არის. ნამაზი კი ღმერთის კმაყოფილებისთვის.“

აბდულლაჰ ბინ აბბასი ყოველ დღე ათას სეჯდეს ასრულებდა. იმის გამო, რომ ის ბევრ სეჯდეს ასრულებდა, მას *„სეჯჯადი“ (ანუ სეჯდის ერთგული)* ეწოდა.

ომარ ბინ აბდულაზიზი მოკრძალების გამო ნამაზს მშრალ ადგილზე ლოცულობდა და სეჯდეს მიწაზე ასრულებდა.

## ოჯახის წევრებისთვის ნამაზის ბრძანება

ჩვენი რწმენის მიხედვით, ოჯახის უფროსი საკუთარ თავზეც არის პასუხისმგებელი და ოჯახის წევრებზეც. ჰადისში ნაბრძანებია:

*„მამაკაცი ოჯახის მწყემსია და თავის ფარაზე პასუხისმგებელია.“* (ბუჰარი, ჯუმა, 11)

ადამიანის ოჯახი არის ის, ვის მოთხოვნილებებსაც უზრუნველყოფს. ადამიანი პასუხისმგებელია ოჯახის მატერიალურ მოთხოვნილებებზე. მაგრამ, ოჯახში სულიერი მოთხოვნილებებიც არსებობს. რწმენის, ღვთისმსახურებისა და კეთილი ზნეობის ოცახში დანერგვა ოჯახის უფროსის მოვალეობაა. ამ პასუხისმგებლობის შესახებ ყურანში ნაბრძანებია:

**„მორწმუნენო! საკუთარი თავი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან დაიცავით...“** (სურა თაჰრიმი, აიათი 6)

როგორ შეგვიძლია ოჯახის წევრების ცეცხლისგან დაცვა? ალლაჰის ნებაზე მორჩილებით, აკრძალულებზე მორიდებითა და ღვთისმსახურებებზე შეჩვევითაა შესაძლებელი.

ოჯახის უფროსმა ცოლ–შვილს ნამაზის ლოცვა

უნდა ურჩიოს. თუკი არ იციან, მოვალეა ასწავლოს. რადგან ის მათთვის მაგალითს წარმოადგენს.

მუსლიმანი ნამაზის დროულად ლოცვისთვის მზად უნდა იყოს. არ უნდა დაუშვას ფარძების, ვაჯიბების ან სუნნეთების მიმართ გულგრილობა.

შვიდი წლის ბავშვებს აბდესის აღება და ნამაზის ლოცვა უნდა ვასწავლოთ, ათი წლის რომ გახდება, ნამაზის ლოცვაც დავაწყებინოთ. ვასწავლოთ და დავეხმაროთ მათ ლოცვაში. თუ არ ილოცავენ ლმობიერად ვურჩიოთ, რა შედეგი ექნება მათ საქციელს. ვეცადოთ, რათა ნამაზი ყოველთვის ჯამაათით ვალოცოთ. ჰადისში ნაბრძანებია;

*„ბავშვს შვიდი წლის ასაკში ნამაზის ლოცვა ასწავლეთ. ათი წლის ასაკში თუ არ ილოცავს, დასაჯეთ.“* (თირმიზი, მევაქითი, 182)

მსგავს ჰადისში ნაბრძანებია:

*„თქვენს ბავშვებს შვიდი წლის ასაკში ნამაზის ლოცვა უბრძანეთ. ათი წლის ასაკში თუ არ ილოცავენ, შეგიძლიათ დასაჯოთ. საწოლიც ცალკცალკე მიუჩინეთ!“* (აბუ დავუიდი, სალათი, 26)

მუსლიმანის ერთადერთი თავისებურება ოჯახის წევრებთან ერთად ალლაჰზე სიახლოვეა. აიათში ნაბრძანებია:

**„ოჯახს ნამაზის ლოცვა უბრძანე და შენც მოთმინებით გააგრძელე...“** (სურა თაჰა, აიათი 132)

ამ აიათის მოვლინების შემდეგ, წმინდა შუამავალი ყოველთვის, უთენია, ფატიმასთან შეივლიდა და ნამაზის ლოცვისთვის აღვიძებდა: *„ნამაზი მუჰამმედის სახლობავ!“*

*„ფატიმა, ჩემო სიცოცხლევ! გამოფხიზლდი, ნუ მიენდობი მუჰამმედ მუსტაფას ქალიშვილობას! ნამაზი არ გააცდინო! გეფიცები უდიდეს ღმერთს, რომელმაც მე შუამავლად მომავლინა, თუ დღეში ხუთ ნამაზს დროულად არ ილოცავ სამოთხეში ვერ შეხვალ.“*

წმინდა შუამავლის სიტყვები: *„შვილები დავაქორწინე, პასუხისმგებლობა მომეხსნა“*, მშობლებმა გაფრთხილებად უნდა მიიღონ. ბავშვები რამდენი წლისაც არ უნდა იყვნენ, ნამაზის ლოცვა ყოველთვის უნდა შევახსენოთ. ყურადსაღებია ისიც, რომ ისინი ნამაზს წესისამებრ ლოცულობენ თუ არა. ნუ დავივიწყებთ, რომ ჩვენი წილი პასუხისმგებლობა სიცოცხლის ბოლომდე უნდა ვატაროთ.

თუმცა მრავლად არიან ადამიანები, რომლებიც (ლოცვის დროს) შვილების მიმართ მოწყალენი არიან: *„იძინოს, უძინარი არ დარჩეს, ან არ შესცივდეს“*. ამით ისინი თითქოსდა ქვეყანას თავიანთ ლმობიერებას აჩვენებენ.

ეჰ, რა უცნაური მოწყალება და ლმობიერებაა. მიუხედავად იმისა, საკუთარი თავისთვის სიკეთე

სურს (თვითონ ლოცულობს), შვილისთვის იგივე არ უნდა. ეს არის სამწუხარო და გარდაუვალი ტანჯვა მარადიული ცხოვრებისა. წუთისოფელში გამოჩენილი ამგვარი გულისხმიერება, სინამდვილეში დიდი უგულისყურობაა, რომელიც შვილს სამუდამო საცხოვრებელს უნგრევს. ლოცვის აღმკვეთი ლმობიერება მიუტევებელია, რადგან ნამაზის გაცდენა ყველაზე დიდი დანაშაულია. ეს სიკეთე კი არა, მის წინაშე ჩადენილი ყველაზე დიდი ბოროტებაა.

დრო მიდის,ამგვარი გაუფრთხილებელი, ისლამის შესახებ ცოდნამიუღებელი, რწმენის მიხედვით აღუზრდელი ბავშვები ახალგაზრდობის ასაკში რომ შეაბიჯებენ, ალლაჰის წინაშე თავიანთ მოვალეობას ვეღარ ასრულებენ და ღვთისმსახურების მიმართ გულგრილნი რჩებიან.

ამ მდგომარეობის მომსწრე მშობლები ინანებენ, მაგრამ საქმე უკვე წარსულს ჩაბარდება. ადრე შვილების მიმართ დაუდევარი რომ არ ყოფილიყვნენ, ახალაგაზრდა ნამაზის დიდებულებას შეაფასებდა, ის ოქროს წუთებს სეჯდეს გარეშე არ გაატარებდა.

ადამიანო! ბავშვის ამქვეყნად მომვლინებელი შენ ხარ! მისი ამაღლება ცის მიღმა სამყაროში შენი მოვალეობაა. მარადიული ცხოვრებისთვისაც ითრთოლე ისე, როგორც თრთი მისი

სიჯანსაღისთვის. მოწყალე იყავ! გადაარჩინე ის საბრალო! არ მისცე საბაბი დამცირებისა! (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეტლერი, ტ. 3, გვ. 133)

## ნამაზის უგულისყუროდ მლოცველები

მათ შესახებ, ვინც დაუდევრობით ნამაზს ყურადღებას არ აქცევენ ან ნამაზის ლოცვას აგვიანებენ, ყურანში ნაბრძანებია:

**„სირცხვილი ნამაზის იმ მლოცველებს, ვინც უგულისყუროდ არიან.“** (სურა მაუნი, აიათები 4-5)

ვაი მათ მდგომარეობას, ისინი ჩაცვივდებიან ჯოჯოხეთის ხევში, რომელსაც „ვეილ“ ეწოდება და სადაც სისხლი და ჩირქი მოედინება! ისინი ნამაზს მოჩვენებით ლოცულობენ.

აიათში მოხსენიებული სიტყვა – „უგულისყურობა,“ რამდენიმე მნიშვნელობას ტვირთულობს:

1. უყურადღებობა დროის მიმართ; მისი დაგვიანება ან გაცდენა;

2. ნამაზზე ცნობისმოყვარეობის გამომჟღავნებით ათასგვარი ბჭობა;

3. ნალოცი მუხლების რაოდენობის დავიწყება.

ლოცვისას უგულისყურობა ფარისეველთა ან ცოდვილი მორწმუნეების ნიშანია. სად იბნ აბუ ვაქქასი გადმოგვცემს:

„წმინდა შუამავალს ვკითხე, თუ რას ნიშნავდა

აიათში ნაბრძანები ნამაზზე უგულისყურობა. მან მიპასუხა:

„ისინი ნამაზს დროულად არ ლოცულობენ, ესე იგი აგვიანებენ."

ცად ამაღლების ღამეს, მუჰამმედ შუამავალს აჩვენეს მათი სასჯელი, ვინც რწმენის ვალდებულებებს უგულებელყოფენ და უარყოფენ. მან გაიარა იქ, სადაც ადამიანებს თავს ქვებით უჭყლიდავდნენ. ჯებრაილს ჰკითხა:

*„ ჯებრაილ! ესენი ვინ არიან?"*

ჯებრაილმა უპასუხა:

*„ესენი არიან ისინი, ვინც მათთვის ფარძად დაწესებულ ნამაზს თავი აარიდეს."*

იბნ აბბასის გადმოცემით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„განკითხვის დღეს ალლაჰს კაცს წარუდგენენ. ალლაჰი მის ჯოჯოხეთში ჩაგდებას ბრძანებს. ადამიანს გაუკვერდება: „რატომ ღმერთო?"*

*„ნამაზის დაგვიანების გამო!" – მიიღებს პასუხს.*

## სულიერი სიმთვრალე და ნამაზი

სწავლულები სიმთვრალეს ორად ყოფენ: პირველი: ალკოჰოლის ზემოქმედება; მეორე: სიმდიდრე – სიამით გაგიჟება.

ადამიანში სულის გამოფხიზლება ისეა საჭირო, როგორც თვით პიროვნებისა სიმთვრალის დროს.

ნამაზის მლოცველმა უნდა იცოდეს, რომ უდიდესი ღმერთის წინაშე დგას. შეიმეცნოს თავისი არარაობა და ნამაზი მორჩილად, წესების სრული დაცვით უნდა შეასრულოს.

მთვრალი ადამიანი ნამაზის დებულებებს თადილი ერქანს შესაბამისად ვერ მიჰყვება, არც ყურანის სურების წაკითხვისას არის შეცდომისგან დაზღვეული. ამოიტომაც უდიდესი ღმერთი მთვრალ ადამიანს ასე აფრთხილებს:

**„მორწმუნენო! როცა მთვრალი იქნებით (სანამ არ გეცოდინებათ რას ამბობთ), ნამაზს არ გაეკაროთ.“** (სურა ნისა, აიათი 43)

ნამაზის ლოცვას როგორ შესძლებს ის, ვინც არ იცის რას ამბობს? შესაძლებელია, უდიდესმა ღმერთმა, მთვრალ მდომარეობაში, ნამაზის ლოცვა ამიტომ აკრძალა. მთვრალს გონება დალაგებული არ აქვს. ასევეა უგულისყუროც. ისიც მთვრალსავით გონებაარეულია. (სუჰრევერდი, ავანთულ მეარიფი, გვ. 375)

## ნამაზის დაგვიანების სასჯელი

ფარძისა და ვაჯიბი ნამაზების დაგვიანება დიდი ცოდვაა. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„თუკი საპატიო მიზეზი არ არსებობს, ორი დროული ნამაზის შემაერთებელი (ერთ დროს მლოცველი) ადამიანი, უეჭველია, რომ დიდი ცოდვებისგან ერთ-ერთის კარებთან დგას.“* (დარექუთნი, სუნენეი, 1/395)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც დროის გასვლას დაელოდება და ნამაზის ლოცვას შემდგომში ასანაზღაურებლად დატოვებს, ჯოჯოხეთში ერთ ჰუქბის დარად დაიწვება, ჰუქბი კი ოთხმოც წელიწადს უდრის. ყოველი წელიწადი სამასსამოცი დღეა და ყველა (განკითხვის) დღის ხანგრძლივობა (ამქვეყნიური დღის მიხედვით) ათასი წელია.“* (ჰაქიმ ვე ბეიჰაქი)

ლექსიკურად ჰუქბი ხანგრძლივ დროს ნიშნავს. ბევრ ჰადისით ის ოთხმოცწლიანი დროა.

აბუ ჰურეირას სიტყვებით, წმინდა შუამავალი ჰუქბს ოთხმოც წელიწადად განმარტავდა, ერთი წელიწადი სამასსამოცი დღე, ის ერთი დღე კი ქვეყნიური ათას დღეს უდრის.

ერთი ნამაზის გაცდენის სასჯელი ოთხმოცი საიქიო წელი თუ არის, ის, ვინც საერთოდ არ ლოცულობს, რა სასჯელს მიიღებს?! დავფიქრდეთ,

როგორი წინდახედულობა გვჭირდება სულის გადასარჩენად.

ალლაჰის შუამავლის ერთ-ერთ ჰადისში ნაბრძანებია:

*„ერთი ნამაზის გაცდენა, იგივეა რაც ქონებისა და წვრილ-შვილის დაკარგვა.“* (ნესაი)

ნამაზი გაცდენას უმეტესწილად წვრილ-შვილზე არაზომიერი ზრუნვა იწვევს. მათთვის უთვალავი ქონების სურვილი გვიპყრობს და ნამაზს გვავიწყებს. ადამიანი, რომელიც ფიქრობს, რომ ნამაზის გაცდენით დაკარგულ მადლს მთელი ამქვეყნიური სიმდიდრე ვერ აუნაზღაურებს, მან მთელი თავისი სიმდიდრის დაკარგვით გამოწვეული დარდის ოდენა დარდი მაინც უნდა იგრძნოს.

ადამიანი, რომელსაც თავისი სანდო მეგობარი დაარიგებს: იმ გზით არ წახვიდე, იქ ყაჩაღები არიან, ადამიანებს კლავენ და ქონებას იტაცებენო, ის იმ გზაზე გავლას გაბედავს?

წმინდა შუამავალს ამ საკითხთან დაკავშირებით ბევრი უთქვამს. ჩვენ, მუსლიმანები, მიუხედავად იმისა რომ შუამავლის სიტყვები გვწამს, მის გაფრთხილებებს ხშირად მაინც ყურს არ ვუგდებთ და ერთმანეთის მიყოლებით ნამაზებს ვაცდენთ.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ნამაზს შეგნებულად გააცდენს, მისი*

*სახელი ჯოჯოხეთის კარებზე დაიწერება და ჯოჯოხეთში შესვლა უცილობელი გახდება.“*

## მათი სასჯელი, ვინც ნამაზს არ ლოცულობენ

ვინც ნამაზს ფარძად არ თვლის, მას ამცირებს და უღირსად ლოცულობს, ის ადამიანი ურწმუნოდ ითვლება. ისინი, ვინც იციან, რომ ნამაზის, როგორც ალლაჰის ბრძანების შესრულება აუცილებელია, მაგრამ უგულისყუროდ ექცევიან – სიზარმაცეს იჩენენ ან უარყოფენ, დიდ ცოდვას სჩადიან.

უდიდესი ალლაჰი ყურანში ჯოჯოხეთის ხალხთა შესახებ შემდეგს გვამცნობს:

**„(ცოდვილებს ჰკითხავენ): „თქვენი ჯოჯოხეთში მოხვედრის მიზეზი რა არის? (ცოდვილები) იტყვიან: „ჩვენ ნამაზის მლოცველები არ ვიყავით, არც უპოვართ ვაპურებდით. გაბათილებულს მივყვებოდით (გაბათილებულზე) მიმყოლებთან ერთად.“** (სურა მუდდესსირ, აიათები 42, 43, 44, 45)

წმინდა შუამავალმა ერთ ჰადისში ასე ბრძანა:

*„პიროვნებასა და ურწმუნოებას შორის ნამაზის ულოცაობაა.“* (აჰმედ ბინ ჰანბელი)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ჩემსა და მათ შორის აქტი ნამაზია. ვინც ნამაზის ლოცვას შეწყვეტს, რწმენა დაეკარგება.“* (თირმიზი)

ნამაზის უარმყოფელი საიქიოში – ანგელოზების, განკითხვის მოედანზე ხალხის წინაშე შერცხვენილი და თავმოჭრილი წარსდგება. მაშინ, როცა ყველა სეჯდეს მიმართავს, მხოლოდ ის დარჩება ფეხზე, ჩარჭობილ ბოძის მსგავსად. სეჯდეს შესრულებისთვის სულს გაიღებენ, მაგრამ მაინც ვერ შეძლებენ, რადგან, ამქვეყნად სიამაყის გამო, ალლაჰის სიყვარულისთვის, მიწაზე შუბლის დადება არ სურდათ.

აბუ საიდ ჰუდრი ამბობს: „მე ალლაჰის შუამავლისგან გავიგონე, რომ სეჯდეს არ ასრულებენ ის ადამიანები, რომლებიც ნამაზს საჩვენებლად ლოცულობენ.“ ისინი არიან ურწმუნოები, რომლებსაც ან არ უნდათ იცოდნენ ნამაზი, ან შესაბამისად არ ლოცულობენ. სხვა განმარტების მიხედვით, ისინი ფარისევლები არიან.

ნამაზი ალლაჰზე მსახურების სიმბოლოა. ის მძიმე ტვირთია მათთვის, ვისაც მისი მადლის არ სწამთ და განკითხვის დღის ღრმა რწმენას არ ატარებენ. ყურანში ნაბრძანებია:

**„უეჭველია, ნამაზი რთულად და მძიმედ ეჩვენებათ მათ, ვისაც გულში ალლაჰის შიში არ აქვს.“** (სურა ბაყარა, აიათი 45)

ნიშნავს, რომ იმ ადამიანს, რომელსაც გულში განკითხვის დღის ღრმა რწმენა აქვს, ალლაჰის წინაშე წარდგომის და მასთან დაბრუნების შემეცნებით ცხოვრობს – ნამაზი უყვარს.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ნამაზს არ ლოცულობს, რწმენა არა აქვს. რადგან ნამაზს რწმენაში ის ადგილი აქვს, რაც თავს ორგანიზმში.“* (თაბერანი)

ვინც სიზარმაცის გამო ნამაზს არ ლოცულობს, წმინდა შუამავლის ამ ჰადისზე ღრმად უნდა დაფიქრდეს და იჩქაროს სიცოცხლის დასრულებამდე ალლაჰის ნამდვილი მსახური იყოს.

ნამაზის ზანტად და სიზარმაცით ლოცვა ორპირობის ნიშანია. ყურანში ნაბრძანებია:

**„ისინი (ფარისევლები) ნამაზის სალოცავად სიზარმაცით დგებიან, ასე ადამიანების საჩვენებლად იქცევიან. ალლაჰს კი ძალიან იშვიათად ახსენებენ.“** (სურა ნისა, აიათი 142)

წმინდა ალის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

„ვინც სიზარმაცით ნამაზს არ ილოცავს, უდიდესი ალლაჰი მას თხუთმეტი სახის სადარდებელში ჩააგდებს:

*1. ღვთისმოსავთა ნუსხიდან ამოშლის.*

*2. ცხოვრებაში ფუფუნებას წაართმევს.*

*3. სარჩოს ხვავს შეუწყვეტს.*

*4. მათი სიკეთე შედეგს არ მისცემს.*

*5. მათი ვედრება მიუღებელი იქნება.*

*6. ღვთისმოსავების ვედრებისგან წილი არ ერგება.*

*7. სიკვდილისას საშინლად მოსწყურდება.*

*8. მოულოდნელად გარდაიცვლება.*

*9. ტანჯვით დალევს სულს.*

*10. საფლავი მოუჭერს.*

*11. საფლავში დაიტანჯება.*

*12. მუნქერსა და ნექირს პასუხს სრულად ვერ გასცემს.*

*13. საფლავიდან წამოდგომისას, მისით უკმაყოფილო – უდიდეს ღმერთთან შეხვედრა მაინც მოუწევს.*

*14. უმკაცრესი ანგარიშსწორება გაეწევა.*

*15. რადგან უდიდესი ღმერთის პატიებას ვერ მიიღებს, ჯოჯოხეთში ჩავარდება.“*

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ვინც ნამაზის ლოცვას მიატოვებს, განრისხ-ებულ ალლაჰზე მაინც მოუწევს შეხვედრა.“*

აბდულლაჰ ბინ ამრის გადმოცემით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ნამაზს თანმიმდევრულად ილოცავს, განკითხვის დღეს ნამაზი მისთვის სინათლე, დაკითხვაზე წარდგომისას კი წარმატების მტკიცე-ბა გახდება. ვინც ნამაზს უმნიშვნელოდ ჩათვლის ან არ ილოცავს, განკითხვის დღეს ნამაზი მისთ-ვის არც სინათლე იქნება, არც მტკიცებულება და არც გადამრჩენი. განკითხვის დღეს მას ფარაონს, ჰამანსა და უბეი ბინ ჰალეფეს ერთად შეკრებენ.“* (თაბერანი)

იბნ ჰაჯერის გადმოცემულ ამ ჰადისში ქარუ-ნიც არის მოხსენიებული. ის ასე განმარტავს:

„მათი ერთად შეკრების მიზეზი მათივე ის საერთო მახასიათებელია, რომელიც ნამაზს მძიმე ტვირთად აჩვენებს.

ადგილ-მამულითა და სიმდიდრით განებივრე-ბული ადამიანი ნამაზს თუ მიატოვებს ქარუნის ბედი ეწევა, ხელისუფებით განებიურებულს – ფარ-აონის, მაღალი თანამდებობით განებიურებულს – ჰამანის ერთად, ვაჭრობა – მოგებით განებიურე-ბულს – უბეი ბინ ჰალეფის ბედი ეწევა.“

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, წმინდა

შუამავალი ასე ბრძანებს:

*„თქვი: ო, ალლაჰ! ჩვენგან უბედურად ან დაჩაგრულად ნურავის აქცევ! „უბედური და დაჩაგრული ვინ არის იცით?“*

შუამავლის თანამიმდევრებმა თქვეს: *„არა, არ ვიცით.“*

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„უბედური და დაჩაგრულია ის, ვინც ნამაზს არ ლოცულობს. მას ისლამთან კავშირი არა აქვს.“*

იმამი შარანი ამბობს: „კარგად უნდა ვიცოდეთ, რომ იმ ქვეყნებში, სადაც ნამაზს აქა-იქ ლოცულობენ ან საერთოდ არ ლოცულობენ, ხშირია უბედურებები და კატასტროფები, მაგრამ შორსაა უბედურებები და კატასტროფები იმ ქვეყნებისგან, სადაც ნამაზს მუდმივად ლოცულობენ.“

არავინ თქვას, „მე ხომ ვლოცულობ, სხვა არ მენაღვლება!“ რადგან ბოროტების წინააღმდეგ ყველამ უნდა იბრძოლოს და სიკეთეც ყველამ აკეთოს. უბედურება თუ მოხდება, ვერავინ გადარჩება. ამ საკითხთან მიმართებაში შუამავალს ჰკითხეს:

„ვიდრე ღვთისმოსავი და მორწმუნე ხალხი იარსებებს, უბედურება მაინც დაგვატყდება?“

წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„დიახ, თუკი ბოროტება გავრცელდება და გაიმარჯვებს.“*

**მათი სასჯელი, ვინც ნამაზის ლოცვას თავს მიანებებს**

ნამაზის უარყოფა ადამიანს ურწმუნოდ შერაცხავს. ამის მყარი მტკიცებულება არსებობს. სიზარმაცით ვინც არ ილოცავს, ის უღირსი და ცოდვილია. (იბნ აბიდინი, რედდულ მუჰთარი ტ.2, გვ. 7)

ვინც ნამაზის აუცილებლობას არ უარყოფს, მაგრამ სიზარმაცის გამო ლოცვაზე უარს იტყვის, მისი ქვეყნიური სასჯელი სხვადასხვა მოძღვრების მიხედვით სხვადასხვაგვარია.

**ჰანეფების მიხედვით,** ნამაზს ვინც არ ლოცულობს ორჭოფია. დასაშებია მისი დაპატიმრება ან ცემა, მანამ, სანამ ნამაზის ლოცვას არ დაიწყებს ან არ მოკვდება.

**მალიქების მიხედვით,** დროის გადაწურვამდე თუკი ილოცავს, გადარჩება. თუ არ ილოცავს – დასაშვებია სიკვდილით დასჯა.

**შაფების მიხედვით,** დროის გასვლამდე დაველოდოთ, შემდეგ მონანიებისკენ უნდა მოეწოდოს. თუ მოინანიებს და ნამაზს ილოცავს, თავისუფალია. წინააღმდეგ შემთხვევაში სიკვდილით ისჯება. შუადღისა და სამხრობის ნამაზებზე უარის მთქმელი – მზის ჩასვლამდე, საღამოსა და ძილის წინ ნამაზების ლოცვაზე უარის მთქმელი კი გათენებამდე ისჯება. დილის ნამაზის ლოცვაზე

უარის მთქმელი, მზის ამოსვლამდე არ დაისჯება. ნამაზის ლოცვისთვის გაფრთხილება აუცილებელია.

**ჰანბელების მიხედვით,** ვინც ნამაზის ლოცვაზე უარს იტყვის, ლოცვისაკენ სახელმწიფოს მეთაურმა უნდა მოუწოდოს. შემდეგ ნამაზს თუ არ ილოცავს, სიკვდილით დასჯა ვაჯიბია (გარდაუალია). მაგრამ სანამ მონანიებისკენ არ მოუწოდებენ, სამი დღის განმავლობაში სასჯელის აღსრულება არ შეიძლება.

ყველა ამ მოძღვრებას თავისი შეხედულებების საყრდენი მტკიცებულებები გააჩნია, მაგრამ ჩვენ ამით შემოვიფარგლეთ, რათა სიტყვა არ გაგვიგრძელდეს. (ნეჯათი იენეილ ჰუსეინ ქაიაფინარი, სუნენი აბუ დავუდი თერჯიმე და შერჰი, ტ. 2, გვ. 112)



# ნაფილე ნამაზები

დღეში ხუთი დროული ნამაზის სუნნეთების გარდა, სხვა ბევრი ნამაზი არსებობს. მათ ნაფილე (ნებაყოფლობითი) ნამაზები ეწოდება. ნაფილე ნამაზების ლოცვა ვალდებულება არ არის. ის ალლაჰის კმაყოფილებისა და მადლის მოპოვების მიზნით ილოცება. უნდა ვეცადოთ, ლოცვით გამოვიყენოთ თავისუფალი დრო.

ადამიანს ალლაჰთან ყველაზე მეტად ფარძი ღვთისმსახურებები აახლოებს. ნებაყოფლობითი ღვთისმსახურებები კი ამ სიახლოვეს აგრძელებს. წმინდა ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„ჩემი მსახური, მისთვის ფარძად დაწესებული ღვთისმსახურებით მიახლოვდება. ამ მდგომარეობაში ნებაყოფლობითი ღვთისმსახურებები ჩემთან სიახლოვეს ახანგრძლივებს. მე მის შეყვარებას ვიწყებ. როცა შემიყვარდება, მისი მაცქერალი თვალი, დამჭერი ხელი და მოსიარულე ფეხი ვხდები. ის უკვე ჩემთან ერთად გრძნობს, ხედავს, იჭერს და დადის. ჩემგან რამეს თუ ითხოვს, რა თქმა უნდა, ვუბოძებ. მე თუ შემეფარება, მას დავიცავ, ჩემს ნა-*

*საქმზე არასდროს შევყოყმანედბი. მხოლოდ მორწმუნე მსახურის სულის წართმევაში ვყოყმანობ, მას სიკვდილის ეშინია. მე კი არ მომწონს იმის გაკეთება, რაც მას არ უყვარს. მაგრამ სიკვდილისგან ხსნა არ არსებობს.“* (ბუჰარი, რიქაქი, 38)

ნაფილე ნამაზები ალლაჰთან სიახლოვის ხანგრძლივობაა. თითოეულს მისთვის განკუთვნილი ღირსება და მადლი აქვს. ნაფილე ნამაზები შემდეგია:

**1. თეჰეჯჯუდ ნამაზი (ღამის ნამაზი):** ძილისწინა ნამაზის შემდეგ სალოცავ ნებაყოფლობით ნამაზს *„ღამის ნამაზი“* ეწოდება. ცოტა ხნით დაძინების შემდეგ, ადამიანი თუ ადგება და ილოცავს, *„თეჰეჯჯუდის“* სახელს იღებს. თეჰეჯჯუდ ნამაზი ორი მუხლიდან თორმეტ მუხლამდე ილოცვება. ყოველ ორ მუხლზე სალამის მიცემა უკეთესია. (მუჰამმედ ბინ აბდულლაჰჰანი, ადაბ, გვ. 264)

თეჰეჯჯუდ ნამაზი წმინდა შუამავლისთვის ვაჯიბი, ესე იგი ფარძის მნიშვნელობის იყო. ეს ნამაზი მისი მიმდევრებისთვის სუნნეთი მუექქედეა.

თუ დავფიქრდებით, რომ ცხოვრება დროებითია, სიცოცხლე ხანმოკლე და ქვეყანა წარმავალი, უფრო კარგად გავიგებთ ღამე ღვთისმსახურების საჭიროებას. ყურანში სამოთხის ხალხის მახასიათებლები ასეა ჩამოთვლილი: სხეულები საწოლს

ვერ ეხებოდნენ, ღამე ძალიან ცოტა ეძინათ, განთიადისას ღმერთს მიტევებას სთხოვდნენ. ერთ აიათში ნაბრძანებია:

**„მათ ღამის მცირე მონაკვეთში ეძინათ. გამთენიისას კი ღმერთს მიტევებას სთხოვდნენ.“** (სურა ზარიათი, აიათები 17-18)

ღამის ნამაზს წმინდა მორწმუნეები მთელი ცხოვრების მანძილზე ლოცულობენ. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ღამის ნამაზი გააგრძელეთ. ვინაიდან თქვენი წინანდელი ღვთისმოსავების ღვთისმსახურებაა. ღამის ღვთისმსახურება ალლაჰთან სიახლოვე, ცოდვების გამოსასყიდი, ავადმყოფობებისგან დამცავი და ცოდვებისგან გამწმენდია.“* (თირმიზი, დეავითი, 101)

წმინდა ომარს ხალიფობის პერიოდში არც ღამე ეძინა და არც დღე. წაითვლემდა იმ ადგილზე, სადაც ჩამოსაჯდომ საშუალებას ნახავდა. ის ამ საკითხთან დაკავშირებით ასე ბრძანებს:

„ღამე ძილით რომ გამეტარებინა, საკუთარ თავს დავკარგავდი. დღისით რომ დამეძინა, დავკარგავდი ხალხს, ვისზეც პასუხისმგებელი ვარ.“

აბდულლაჰ ბინ მუბარექს უთქვამს: „როცა ღამის წყვდიადი ჩამოწვება, ისინი რუქუს ასრულებენ, რადგან შიშმა ძილი გაუფრთხო. ხოლო უგული-

სყუროები, რომლებიც თავს უსაფრთხოდ გრძნობენ ამქვეყნად, მზრუნველობის დამკარგავ ძილში არიან ჩაძირული და ხელსაყრელ შემთხვევას ხელიდან უშვებენ.“

ფუდაი ბინ იადს კი უთქვამს: „მზის ჩასვლისას მიხარია, რომ ალლაჰთან მარტო ვრჩები. მზის ამოსვლისას კი მწყენს, რომ ადამიანებს უნდა ვეკამათო.“

აბდულლაჰ ბინ მესუდი ღამე თეჰეჯჯუდის სალოცავად იღვიძებდა, ყველას რომ ეძინა, გარემოს სიმშვიდეში ის ფუტკრის ხმის მსგავსად ბზუილს იწყებდა, გათენებამდე ღვთისმსახურებას ასრულებდა.

წმინდა თავუსი მთელ ღამეს ღვთისმსახურებას ასრულებდა. ხშირად უთქვამს: „ჯოჯოხეთის შიშმა მორწმუნეებს ძილი გაუფრთხო.“

წმინდა შუამავალი მეუღლეებს ურჩევს, ღამე ღვთისმსახურებისთვის ერთმანეთი გაეღვიძებინათ:

*„ღმერთმა შეიწყალოს კაცი, რომელიც ღამე ღვთისმსახურებისთვის ადგება და ცოლსაც გააღვიძებს, თუკი ცოლს ადგომა არ მოუნდება, სახეში წყლის შესხურებით მოაფხიზლებს. ღმერთმა შეიწყალოს ის ქალი, რომელიც ღამე ღვთისმსახურებისთვის ადგება და ქმარსაც გააღვიძებს,*

*თუკი ქმარს ადგომა არ მოუნდება, სახეში წყლის შესხურებით მოაფხიზლებს.“* (აბუ დავუდი, თათავუუ 18)

წმინდა შუამავალი ღამე ღვთისმსახურების ერთად შემსრულებელ ცოლ-ქმრის დიად წოდებაზე შემდეგნაირად მიუთითებს:

*„ყველა, ვინც ღამე გაიღვიძებს, ცოლსაც გააღვიძებს და ორივე ერთად ორ მუხლ ნამაზს ილოცავენ, ჩაიწერებიან როგორც ალლაჰის ხშირად მომხსენებელი მამაკაცები და ალლაჰის ხშირად მომხსენებლი ქალები.“* (აბუ დავუდი, ვითრი, 13)

ჰადისში ნაბრძანებია:

*„უდიდესი ალლაჰი რამდენიმე ადამიანით დიდად კმაყოფილია. ამათგან ერთ-ერთი არის ადამიანი, რომელიც ცივ ღამეში, რბილ ლოგინში, თბილი საბანი ახურავს და გვერდით მიმზიდველი ცოლი ჰყავს, მაგრამ ამის მიუხედავად ადგება და თეჰეჯჯუდ ნამაზს ილოცავს. ალლაჰი მიუხედავად იმისა, რომ მან იცის, მის შესაქებად ანგელოზებს ჰკითხავს:*

*„ამ ჩემ მსახურს რა ადარდებს ამ ღამეში რომ ამდგარა და ნამაზს ლოცულობს?“*

ანგელოზები ეტყვიან:

*„შენი წყალობისა და დიდსულოვნების სურვილი და სატანჯველის შიში.“*

უდიდესი ალლაჰი ამის სანაცვლოდ უპასუხებს:

*„თუ ასეა მას ვუბოძე ის, რაც ჩემგან უნდა. დავიცავ მისგან, რისიც ეშინია. “*

იმისთვის რომ ღამე ადგომა შევძლოთ, საღამოს ცოტა ჭამა, აბდესიანი დაწოლა და სხეულის დასვენებაა საჭირო. წინააღმდეგ შემთხვევაში, იმის განურჩევლად თუ რას ვკითხულობთ, იმის გაურკვევლად თუ რამდენი მუხლი ვილოცეთ, ძილში,დაღლილი ღვთისმსახურების შესრულებისას შეცდომებს დავუშვებთ. ამგვარ ღვთისმსახურებებზე წმინდა შუამავალი შემდეგნაირად გვაფრთხილებს:

*„თქვენგან რომელიმეს ნამაზის ლოცვისას თუკი ძილი შეაწუხებს, დაიძინოს სანამ ძილი გაუვლის! რადგან ნახევრად მძინარი ნამაზს თუ ილოცავს, ალლაჰისგან მიტევების თხოვნის სანაცვლოდ,* შეიძლება საკუთარი თავი დაიწყევლოს.“ (ბუჰარი, ვუდუ, 53)

ამ საკითხთან დაკავშირებით სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„თქვენგან ვინმე ღამე ნამაზის სალოცავად თუ ადგება და ისე იბუტბუტებს, რომ ყურანიდან რას კითხულობს არ ეცოდინება, დაწვეს და დაიძინოს!“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 223)

წმინდა შუამავალი ღამე ფეხების დასიებამდე თეჰეჯჯუდ ნამაზს ლოცულობდა.

ერთხელ ბიშრი ჰაფიეს უთხრეს:

„ღამე, ერთი საათი მაინც დაისვენეთ!“

მან უპასუხა: „მაშინ როცა ალლაჰის შუამავალს წარსული და მომავალი ყველა ცოდვა მიტევებული ჰქონდა და მაინც ღამე ფეხების დასიებამდე ლოცულობდა, მე როგორ დავიძინო? მიუხედავად იმისა, მე არ ვიცი, ღმერთს ერთი ცოდვა თუ აქვს მაინც ჩემთვის მიტევებული.“ (იმამი შარანი, გვ. 109)

წმინდა შუამავალი ბევრჯერ წმინდა ალის სახლში შეივლიდა და ღამე ღვთისმსახურებისთვის მათ აღვიძებდა. სურდა ამ სიკეთით მათაც ესარგებლათ. (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 5)

ჩვენც უნდა ვცდილობდეთ, რომ ჩვენმა საყვარელმა ადამიანებმა, მეუღლეებმა თუ შვილებმა ამ სიკეთით ისარგებლონ.

ალლაჰის შუამავალი თანამიმდევრებს ხშირად ღამის ღვთისმსახურებას ახსენებდა. ერთ დღეს აბდულლაჰ ბინ ომარზე თქვა:

*„აბდულლაჰი რა კარგი კაცია! ერთ ღამეს რომ ადგებოდეს და ნამაზს ილოცავდეს!...“ ღვთისმსახურებით გატაცებულ აბდულლაჰს, იმ ღამის შემდეგ, ღამ-ღამობით ცოტა სძინავდა.* (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 2)

ღამე ნამაზის მოყვარული ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა:

*„განთიადის წინ ნალოცი ორი მუხლი ნამაზი, ჩემთვის ამ ქვეყანასა და მასში არსებულ ყველაფერზე უფრო სასიკეთოა.“*

თეჰეჯჯუდ ნამაზი, დღეში ხუთი დროული ნამაზის შემდეგ ყველაზე ძვირფასი რომ არის, ეს ჰადისი ადასტურებს:

*„დღეში ხუთი ნამაზის შემდეგ, საუკეთესო ნამაზი, ღამე ნალოცი თეჰეჯჯუდ ნამაზია.“* (მუსლიმი, სიამი, 202)

## ღამეში ღვთისმსახურების გამაადვილებელი მიზეზები

ღამე ღვთისმსახურების გამაადვილებელ მიზეზთაგან ყველაზე ძლიერი ალლაჰის სიყვარული და ძლიერი რწმენაა. რა თქმა უნდა, ადამიანი, რომელსაც ალლაჰი უყვარს, მასთან მარტო დარჩენას ირჩევს და საყვარელზე ხვეწნა-მუდარას სიამოვნებად იღებს. ეს სიამოვნება მას ყიამის გაგრძელებისკენ უბიძგებს.

ამქვეყნიური საქმეებისადმი ზედმეტი ყურადღებიანობა და უსარგებლო საუბრით გადაღლა ხშირად ღამე ნამაზისთვის დამაბრკოლებელია. ვინც ღამე ადგომას შეძლებს, მან იცის დროის ფასი და ავადმყოფობის განმკურნებელი საშუ-

ალება. ამგვარი ადამიანი უყურადღებო არ დარჩება, რადგან იცის, რომ უგულისყურობა უყურადღებობით იწყება.

კუჭის გაუვსებლობა მსუბუქი ძილის ერთ-ერთი საშუალებაა. ჰალალი ლუკმა, ფხიზელი გული და ღმერთის ხსენება ღამის გაცოცხლების მთავარი პირობებია. უნდა ვიცოდეთ, რომ კუჭისთვის მძიმე საჭმელი, გულს სიმძიმეს ადებს.

სუფიან სევრი ამბობდა: „საჭმელი შეამცირეთ, რომ ღამე ნამაზისთვის ადგომა შეძლოთ.“

ერთმა კაცმა იბრაჰიმ ბინ ედჰემს ჰკითხა:

„მე ღამე ღვთისმსახურებისთვის ვერ ვიღვიძებ, რა არის ამის წამალი?“

„დღისით მას არ განუდგე. ის შენს წინაშეა. კარგად იცოდე, რომ ღამე მის წინაშე წარდგომა ყველაზე კარგი საქციელია. ადამიანი, რომელიც ალლაჰს განუდგება, ამ პატივის შესაფერისი არ არის.“

ჰასან ბასრი გადმოგვცემს: „ღამე ღვთისმსახურების შეწყვეტა ცოდვების მიზეზით ხდება. თქვენ ამ საღამოს, ღამის ღვთისმსახურებაში გასატარებლად, ალლაჰის წინაშე პატიოსნად მოინანიეთ და მიტევება სთხოვეთ!“

ის ხშირად ამბობდა: „ადამიანები, რომელთაც ღამის ღვთისმსახურებაში გატარება უჭირთ, მხ-

ოლოდ და მხოლოდ თავიანთ ცოდვებს იმძიმებენ.“

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„თქვენგან რომელიმე, როცა დაიძინებს, ეშმაკი მის კეფასთან სამ კვანძს ნასკვავს და ყველა კვანძის გამონასკვისას ამბობს: „კიდევ ბევრი დროა, დაწექი, დაიძინე!“ ადამიანი, მას თუ არ მოუსმენს, გაიღვიძებს და ალლაჰს ახსენებს, ერთი კვანძი იხსნება. თუ ადგება და აბდესს აიღებს, მეორე კვანძიც იხსნება, ხოლო ნამაზს თუ ილოცავს – მესამეც. ამგვარად მას დილა თავისუფალს და ბედნიერს გაუთენდება. თუ ეშმაკის ეს კვანძები მოატყუებს და ისე გაიღვიძებს, ზარმაცი და საზიზღარი შეხვდება დილას.“* (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 12)

კვლავ ბრძანა:

*„ეშმაკს ცხვირით მოსაწევი ბურნუთი, პირით გასალოკი წამალი და თვალზე წასასმელი სურმა აქვს. ადამიანი იმ წამალს როგორც კი ცხვირში ჩაიწვეთებს, ზნეობა უფუჭდება. ენით როგორც კი გალოკავს, ტყუილის ლაპარაკს იწყებს. თვალებზე როგორც კი წაისვამს, გათენებამდე სძინავს.“* (თაბერანი)

ღვთისმოსავობასა და ერთგულებას მიჩვეული ადამიანები, ღამე ღვთისმსახურებისთვის ადვილად იღვიძებენ. ჩვენ თუ ვიქნებით მათთან ერთად, ვისი

გულიც ალლაჰთან ერთად არის, ის მდგომარეობა მათი გულიდან ჩვენს გულში აირეკლება. ამგვარად ჩვენში არსებული ამქვეყნის სიყვარული გაუჩინარდება. ღვთისმოშიშობის გზას დავადგებით. მას, ვისაც სურს განთიადის სულიერი სიმდიდრით ისარგებლოს, უნდა გააკეთოს ის, რაც საჭიროა, ღამე გვიანობამდე არ უნდა დარჩეს და განთიადის ფასი უნდა იცოდეს.

სხეულის სიმშვიდე და სიჯანსაღე მოწესრიგებული ძილით უნდა უზრუნველვყოთ. დაძინებას თუ არ დავაგვიანებთ, უსარგებლო საუბარსაც ავიცილებთ თავიდან. საღამოს მსუბუქი საჭმლის ჭამა თან რელიგიის და თან მედიცინის წესია.

ღამის ნაადრევ საათებში ძილი, სხეულის დასვენების თვალსაზრისით, ყველაზე ნაყოფიერია.

*განთიადი უგულისყუროთა ძილის დრო, გულმოდგინეთათვის კი ღმერთზე მადლობის გადახდის საუკეთესო მომენტია და სულიერი ამაღლების საშუალებაა.* (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, გვ. 89)

## ღამის უძვირფასესი დრო

ღამის მეექვსედის ბოლო ნაწილი, ღვთისმსახურების ყველაზე ძვირფასი დოა. ის სიმ-

დიდრის დანაწილების, ხაზინების გახსნის, ცოდნის გავრცელებისა და სასოწარკვეთის დროა. ეს დრო დიადი სიკეთისთვის წმინდა წვეულების ჟამია. დიდებული წამები, როცა ჭეშმარიტების სხივები ადამიანს ლოგინიდან აგდებს, ცრემლმორეული ლოცვის, ღმერთზე ვედრების, ჩაფიქრების, ღმერთის ხსენების და ვნებისგან განწმენდის წამებია.

ეს ისეთი დროა, როცა ღვთიური ბარაქა ზეციდან წვიმასავით მოდის. ამ სიკეთეში არის მთელი სულიერება ანგელოზებთან ერთად. ღამე ნალოცი ორი მუხლი ნამაზი დღისით ნალოც (ფარძების გარადა) ყველა ნამაზზე მაღლა დგას.

განთიადამდე გამოფხიზლებული ადამიანები თავს ჩიტივით მსუბუქად გრძნობენ. მათ ცოტა ძილი და ცოტა ჭამა ჰყოფნით. უსარგებლოდ არ ლაპარაკობენ. ხოლო ზედმეტად ვისაც ძინავს, ის მუდმივად ჯანმრთელობას უჩივის.

თეჰეჯჯუდის მლოცველებს, სახეებზე, ღვთიური ნათელი და სულიერი სილამაზე აქვთ. იმის გამო, რომ უდიდესმა ღმერთმა მათ სიკეთე უწყალობა, ისინი არ შეარცხვენენ იმათ, ვინც განთიადისას არ ადგება. პირიქით, შეიცოდებენ, მოწყალებას გამოიჩენენ, მათთვის ღმერთს შეევედრებიან.

ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანს, რომელიც ღამის ნამაზის სალოცავად მოემზადება მაგრამ ვერ გაიღვიძებს, იგივე მადლი ეწერება, რაც ნამაზის მლოცველს. ამგვარად მისი ძილიც მოწყალება იქნება.“* (აბუ დავუდი, ნესაი)

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ჯებრაილს ვკითხე: *„ჯებრაილ, იმ საქმეთაგან, რომელთაც ჩემი მიმდევრები ცაში მიჰყავთს, უდიდესი ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი რომელია?“*

დავინახე, ჯებრაილი ტიროდა. მითხრა: *„მუჰამმედ! შენი მიმდევრების ნამოქმედართაგან უდიდესი ალლაჰისთვის ყველაზე საყვარელი, გვიან ღამეში ტირილი და კვნესაა.“* (რიადუნ ნასიჰინი)

წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ადამიანო! მე ჩემს შთაგონებას განთიადისას მოვავლენ. თუმცა იმ დროს თქვენ გძინავთ. ჩემს სიბრძნეს ვუბოძ მას, ვისაც მუცელი ცარიელი აქვს. თუმცა თქვენ მაძღრები ხართ. მათ (ესე იგი შთაგონებასა და სიბრძნეს) როგორ იპოვით?“*

ერთი ბრძენი ამბობს:

„უდიდესი ალლაჰი მათ ჩახედავს გულში, ვინც განთიადისას ფხიზლად არიან და გულებს ნათელით, სიბრძნით გაავსებენ. შემდეგ, მათი გულებიდან მისთვის მოუწონარს უგულისყუროების გულებში გადაიტანს.“

ღამის ბოლო მესამედი სურვილის შესრულების დროა. ამის შესახებ ჰადისში ნათქვამია:

*„ყოველ ღამე, ღამის მესამედი რომ დარჩება, ღმერთი ამქვეყნის ზეცაში ჩამოდის და ასე ბრძანებს: „ჩემზე მავედრებელი არავინაა? მის ვედრებას შევისმენ; ჩემგან მთხოვნელი არავინაა? რასაც მთხოვს ვუბოძებ; ჩემგან მიტევების მთხოვნელი არავინაა? მას მივუტევებ. ეს გათენებამდე ასე გრძელდება.“* (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 14)

ფუდაი ბინ იაზი ამბობს: „ჩვენ გავიგეთ, რომ უდიდესი ალლაჰი ღამის ერთ მონაკვეთში გამოვლინდება და ბრძანებს:

*„სად არიან ისინი, ვინც დღისით ჩემ სიყვარულს ამტკიცებენ? აი ამ მომენტში მე საყვარელ მსახურებს ვეცხადები. მათ შეუძლიათ მე მშვიდად მესაუბრონ და ჩემს გამოცხადებას უმეთვალყურეონ. ხვალ მათ თვალებს სამოთხით გავანათებ.“*

ჰადისში ნაბრძანებია:

*„შუა ღამისას ზეცის კარები გაიხსნება და მაცნე ასე დაიძახებს: „ღმერთზე მავედრებელი არ არის, რომ მისი ვედრება შესმენილ იქნეს? მთხოვნელი არ არის, რომ მიეცეს? დარდიანი არ არის, რომ დარდისგან განთავისუფლდეს? ნებისმიერი ვედრების აღმვლენი მუსლიმანი არ არის, რომ უდიდესმა ალლაჰმა მისი ვედრება შეისმინოს. გარდა ვნებას აყოლილი მრუში ქალისა და ლოთისა.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, 4, 217)

განთიადი ვედრების შესმენის წმინდა დროა. ალლაჰის შუამავალი ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„მართლაცდა ღამეში ერთი ისეთი საათია, რომ თუ მუსლიმანი იმ საათზე ალლაჰისგან სააქაო ან საიქიო საქმისთვის რაიმე სიკეთეს ითხოვს, ალლაჰი მას აუცილებლად უბოძებს. ეს ყოველ ღამე (ასე) არის.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 166)

## თეჰეჯჯუდის მლოცველების ჯილდო

თეჰეჯუდის მლოცველების ჯილდოზე ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„სამოთხეში ისეთი ოთახებია, რომ შიგნიდან გარეთა, გარედან კი შიგა მხარე ჩანს. ალლაჰმა ისინი მოამზადა მათთვის, ვინც ტკბილსი-*

*ტყვაობს, სხვებს საჭმლით მასპინძლობს, მარხულობს და როცა სხვებს სძინავთ, თავად ღამის ნამაზს ლოცულობს.“*

აბდულლაჰ ბინ აბბასის გადმოცემით: „განკითხვის დღეს ერთი მაცნე ასე გამოაცხადებს: *„კეთილშობილნი ვინ არიან დღეს გაიგებთ. მოვიდნენ ისინი, ვინც ყოველ ნაბიჯზე ალლაჰს მადლობას უხდიდა.“*

ამ განცხადებაზე ადგებიან და სამოთხეში შევლენ.

შემდეგ ერთი მაცნე ასე გამოაცხადებს: „კეთილშობილები ვინ არიან დღეს გაიგებთ. მოვიდნენ ისინი, ვინც ღამე საწოლიდან დგებოდნენ.“ (სეჯდე, 16)

ისინიც ადგებიან და სამოთხეში შევლენ.

შემდეგ ერთი მაცნე ასე გამოაცხადებს: *„კეთილშობილები ვინ არიან დღეს გაიგებთ.“*

**„ადამიანები, რომლებიც ვაჭრობამ ალლაჰის ხსენებას, ნამაზის სწორად ლოცვას და ზექათის გადახდას არ დააშორა.“** (სურა ნური, აიათი 37)

ისინიც ადგებიან და სამოთხეში შევლენ.

ომარ ბინ ჰატაბის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ადგება და ღამის ნამაზს წესიერად ილოცავს, ესე იგი ნამაზზე გულს გაიმართავს და მორჩილებას დაიცავს, ალლაჰი მას ცხრა სიკეთით გაუმასპინძლდება. ამათგან ხუთი – სააქაოს, ოთხი – საიქიოს ეკუთვნის.*

**ალლაჰი ამქვეყნად მას:**

*1. ბუნებრივი კატასტროფებისგან დაიცავს;*

*2. ნამაზის კვალს სახეზე გამოუვლენს;*

*3. ხალხს შეაყვარებს.*

*4. მას ენიდან სიბრძნეს გადმოუდენს.*

*5. სულიერი შემეცნების უნარს მისცემს.*

**ალლაჰი იმქვეყნად მას:**

*1. განკითხვის დღეს საფლავიდან თეთრი სახით წამოაყენებს.*

*2. განსჯას გაუადვილებს.*

*3. დავთარს მარჯვენა ხელში მისცემს.*

*4. ბეწვის ხიდზე ელვასავით გაიყვანს.“*

ვინც ღამე ნამაზს ლოცულობს, ნათელი და ლამაზი სახე აქვს. ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ღამე ბევრს ლოცულობს, დღისით ლამაზი სახე აქვს.“* (იბნ მაჯე, იქამეთ, 174)

ეზჰერ ბინ მუღისი გადმოგვცემს: „ერთ ღამეს დამესიზმრა ლამაზი ქალი, რომელიც ამქვეყნიურ ქალს არ ჰგავდა. მას ვკითხე:

„ვინ ხარ?“

„სამოთხის ერთ-ერთი ჰური ვარ.“

„ცოლად გამომყვები?“

„ხელი ჩემს ბატონს სთხოვე და ქორწილის მეჰრი გაამზადე!“

„ქორწინების მეჰრი რა არის?“

„ქორწინების მეჰრი, ღამე ბევრი ღვთისმსახურებაა.“ – მიპასუხა მან.

ლოყმანმა შვილს შემდეგი რჩევა მისცა:

„შვილო! ყურადღება მიაქციე, როცა შენ გძინავს მამალმა არ იყივლოს და შენზე ფხიზელი ნუ იქნება!“

გონიერი მუსლიმანი ღამე თეჰეჯჯუდისთვის იღვიძებს. განთიადამდე ღმერთს მიტევებას სთხოვს და ალლაჰს გულით ახსენებს.

კაცს უკვე გარდაცვლილი ჯუნეიდ ბაღდადის დაესიზმრა. მან ჰკითხა:

„ალლაჰი როგორ მოგექცა?“

ჯუნეიდ ბაღდადიმ უპასუხა:

„ამქვეყნიურმა უსაზღვრო წვალებამ გამაოცა, ღვთისმსახურებები უხეირო დარჩა, წეს-ჩვეულებები წაიშალა, მიღებული სწავლა-განათლება დაიკარგა. სარგებელი მხოლოდ ღამის ბოლოს ნალოც ნამაზებისგან მივიღეთ."

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

„ყველაზე დიდებული შუაღამისას ნალოცი ნამაზია. მაგრამ მისი მლოცველებიც ძალიან ცოტა არიან." (ბეიჰაქი, სუნენ ქუბრა, 4/3)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ჩემთან ჯებრაილი მოვიდა და ასე მითხრა: „მუჰამმედ! რამდენიც არ უნდა იცოცხლო, საბოლოოდ, ერთ დღეს მაინც მოკვდები. ვინმე რამდენადაც არ უნდა გიყვარდეს, საბოლოოდ, ერთ დღეს მას დაშორდები. როგორი ქმედებაც არ უნდა ჩაიდინო, მის საფასურს აუცილებლად მიიღებ. მორწმუნის ღირსება, უეჭველად, თეჰეჯჯუდის ნამაზშია. მორწმუნის პატიოსნებას სხვებთან ვალში დარჩენა ამცირებს."* (ჰაქიმი, მუსთედრექი, 4/360)

## თეჰეჯჯუდის ვედრება

იბნ აბბასის გადმოცემით, წმინდა შუამავალი ღამე თეჰეჯჯუდისთვის რომ ადგებოდა, ამბობდა:

اَللّٰهُمَّ لَكَ الْحَمْدُ اَنْتَ قَيِّمُ السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضِ وَمَنْ فِيهِنَّ
وَلَكَ الْحَمْدُ اَنْتَ نُورُ السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضِ وَمَنْ فِيهِنَّ وَلَكَ
الْحَمْدُ اَنْتَ مَلِكُ السَّمٰوَاتِ وَالْاَرْضِ وَمَنْ فِيهِنَّ وَلَكَ
الْحَمْدُ اَنْتَ الْحَقُّ وَوَعْدُكَ الْحَقُّ وَلِقَاؤُكَ حَقٌّ وَقَوْلُكَ حَقٌّ
وَالْجَنَّةُ حَقٌّ وَالنَّارُ حَقٌّ وَالنَّبِيُّونَ حَقٌّ وَمُحَمَّدٌ صَلَّي اللّٰهُ
عَلَيْهِ وَسَلَّمَ حَقٌّ وَالسَّاعَةُ حَقٌّ اَللّٰهُمَّ لَكَ اَسْلَمْتُ وَبِكَ
آمَنْتُ وَعَلَيْكَ تَوَكَّلْتُ وَاِلَيْكَ اَنَبْتُ وَبِكَ خَاصَمْتُ
وَاِلَيْكَ حَاكَمْتُ فَاغْفِرْلِي مَا قَدَّمْتُ وَمَا اَخَّرْتُ وَمَا
اَسْرَرْتُ وَمَا اَعْلَنْتُ اَنْتَ الْمُقَدِّمُ وَاَنْتَ الْمُؤَخِّرُ لَااِلٰهَ اِلَّا
اَنْتَ وَلَا حَوْلَ وَلَا قُوَّةَ اِلَّا بِاللّٰهِ.

*„მადლობა ღმერთო! შენ ცას, მიწას და ყველაფერს ფეხზე აყენებ. მადლობა შენ გეკუთვნის ღმერთო ჩემო! შენ ზეცაში და მიწაზე რაც არ-*

*სებობს, ყველაფრის სინათლე ხარ. მადლობა შენ გეკუთვნის ღმერთო ჩემო! შენ ზეცის, მიწის და მათ შორის არსებულ ყველაფრის გამგებელი ხარ და შენ კვლავ მადლობა, შენ სამართლიანი ხარ. შენი შეპირებაც სიმართლეა, შენთან შეხვედრაც სიმართლეა, შენი სიტყვაც სიმართლეა, სამოთხეც სიმართლეა, ცეცხლიც სიმართლეა, შუამავლებიც სიმართლეა, მუჰამმედიც სიმართლეა, განკითხვის საათიც სიმართლეა. შენ მოგებარე ღმერთო ჩემო! შენი ვირწმუნე, შენ მოგენდე და შენსკენ მოვემართე. შენ მოგენდე და ურწმუნოების წინააღმდეგ ისე ვიბრძოლე, კვლავ შენ გაღიარე მმართველად. მომიტევე ჩემი ადრე ჩადენილი, რასაც მომავალში ჩავიდენ, ნებით თუ უნებლიედ ჩადენილი შეცდომები. წინ გადამყვანიც შენ ხარ და უკან დამტოვებელიც. არ არსებობს ღმერთი შენს გარდა. ძალაც და ძლიერებაც მხოლოდ ალლაჰისგან მომდინარეობს.“* (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 1)

**2. იშრაქ ნამაზი:** იშრაქ ნამაზი მზის ამოსვლიდან ორმოცი-ორმოცდაათი წუთის შემდეგ ილოცება.

ვისაც საათი არ აქვს, ნიკაპით საკუთარ მკერდს დაადოს, თუკი თვალებს მზეს ვერ გაუსწორებს, ნიშნავს, რომ ქერაჰათის დრო უკვე გასულა და იშრაქ ნამაზი ილოცება.

იშრაქ ნამაზი ორი მუხლია. ამ ნამაზის მადლიანობაზე წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„დილის ნამაზის ჯგუფურად ლოცვის შემდეგ თუკი ადამიანი დაჯდება და მზის ამოსვლამდე ღმერთს ახსენებს, ხოლო მზის ამოსვლის შემდეგ ორ მუხლ (იშრაქ) ნამაზს ილოცავს, ერთი ნაფილე ჰაჯობის და უმრას შესრულების დარ მადლს მიიღებს.“* (იჰია, 1, 336)

**3. დუჰა (ქუშლუქ) ნამაზი:** ქუშლუქის დროს ილოცება. ქუშლუქის დრო მზის ამოსვლიდან იწყება და ზენიტში მისაღწევად ნახევარი საათის დარჩენამდე გრძელდება. ის რაოდენობრივად ორიდან თორმეტ მუხლამდეა.

ქუშლუქ ნამაზი სამგვარია:

**პირველი:** ქუშლუქ ნამაზის ყველაზე მცირე რაოდენობა ორი მუხლია და ის ადამიანის ყველა სახსრისთვის მოწყალებაა. უდიდესი ალლაჰი ჯანსაღ ორგანიზმს რომ გვწყალობს, დიდი სიკეთეა და მისთვის მადლობის გადახდაა საჭირო. აბუ ზერის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„რაკი გათენდება, თითოეულ თქვენგანს გირჩევთ, ყველა სახსრის საფასურად მოწყალება გაიღოთ. ღმერთზე ყველა თაყვანისცემა მოწყალებაა, ღმერთზე ყველა მადლობის გადახდა მოწყალებაა, ალლაჰის ხსენება მოწყალებაა, ყველა თექბირი მოწყალებაა, სიკეთის ბრძანება მოწყალებაა, ბოროტებისგან მოშორე-*

*ბა მოწყალებაა. ყველა ამის სანაცვლოდ ორი მუხლი ქუშლუქ ნამაზის ლოცვა საკმარისია.“* (მუსლიმი, მუსაფირუნი, 84)

აბუ ჰურეირეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ორ მუხლ ქუშლუქ ნამაზს ილოცავს, ზღვის ქაფის დარად ბევრი ცოდვებიც რომ ჰქონდეს, მიეტევება.“* (თირმიზი, ვითრი, 15)

**მეორე:** ქუშლუქ ნამაზის ოთხ მუხლად ლოცვა. ამ საკითხთან დაკავშირებით უდიდესი ალლაჰი ერთ წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„ადამიანო! დღის დასაწყისში ოთხი მუხლი ნამაზი ილოცე, რომ დღის ბოლოს შეგიფარო.“* (ელ თერღიბ ვეთ თერჰიბ, ტ. 1, გვ. 464)

**მესამე:** ქუშლუქ ნამაზის რვა ან თორმეტ მუხლად ლოცვა.

წმინდა აიშე ამ საკითხთან დაკავშირებით ბრძანებს:

*„ალლაჰის შუამავალი ქუშლუქ ნამაზს ორ-ორ მუხლად, სულ ოთხს მუხლს ლოცულობდა, (ზოგჯერ) თუ ისურვებდა უმატებდა.“* (მუსლიმი, მუსაფირინი, 78)

ენესის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც თორმეტ მუხლ ქუშლუქ ნამაზს ილოცავს, უდიდესი ალლაჰი სამოთხეში მისთვის ოქროს კოშკს გაამზადებს.“* (თირმიზი, სალათი, 348)

აბუ დერდას გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ვინც მხოლოდ ორ მუხლ ქუშლუქ ნამაზს ილოცავს, უგულისყუროებში არ ჩაიწერება. ოთხ მუხლს ვინც ილოცავს ალლაჰის მსახურად ჩაიწერება. ექვს მუხლს ვინც ილოცავს, ის ნამაზი მისთვის იმ დღეს საკმარისია. რვა მუხლის მლოცველს უდიდესი ალლაჰი „მორჩილთაგან“ ჩაწერს. თორმეტ მუხლის მლოცველს კი ალლაჰი სამოთხეში ოქროს კოშკს დაუდგამს.“* (ეთ თერთიბ ვეთ თერღიბ, 1, 465)

ისლამის ბრძენი - შაქიქი ბელჰი ამბობს:

„ხუთი რამ, რასაც ვიკვლევდით, აღმოვაჩინეთ ხუთგვარ ლტოლვაში.

1. სარჩოს ბარაქა, ქუშლუქ ნამაზში;

2. გულის სინათლე, თეჰეჯჯუდ ნამაზში;

3. მუნქერ და ნექირის კითხვებზე პასუხი ყურანის კითხვაში;

4. ბეწვის ხიდიზე გავლის სიოლე მარხვასა და მოწყალების გაცემაში;

5. არშის ჩრდილი კი მარტოდ დარჩენისას

ღმერთის ხსენებაში." (ნუზჰეთულ მეჯალისი)

აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„სამოთხეს ერთი კარი აქვს, სახელად „დუჰა" ეწოდება. განკითხვის დღეს ერთი მაცნე ასე დაიძახებს: „სად არიან დუჰა ნამაზის მლოცველები? თქვენი კარი ეს არის. მობრძანდით! ალლაჰის წყალობით იქიდან შედით!"* (აბუ ლეის სემერყანდი, თენბითულ გაფილუნ, გვ. 627)

**4. ევვაბინ ნამაზი:** ევვაბინი, ევვაბის მრავლობითი რიცხვია და ეწოდება ადამიანს, რომელიც ღმერთისკენაა მიმართული, ბევრს ინანიებს და ღმერთს პატიებას თხოვს. ევვეაბინ ნამაზი, საღამოს ნამაზის სუნნეთის შემდეგ, ორიდან ექვს მუხლამდე ილოცება. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც საღამოს ნამაზის შემდეგ, ხმის ამოუღებლად ექვს მუხლ ნამაზს ილოცავს, ის ნამაზი (მადლით) თორმეტი წლის ღვთისმსახურების ტოლფასია."* (თირმიზი, მევაქითი, 204)

სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც საღამოს ნამაზის შემდეგ, ექვს მუხლ ნამაზს ილოცავს, ზღვის ქაფის ოდენობის ცოდვები რომ ჰქონდეს, უდიდესი ალლაჰი მას ცოდვებს მიუტევებს."* (ელ ჰეისემი, მეჯმნაუზ ზევად, II, 230)

**5. აბდესისთვის მადლიერების ნამაზი:** აბდესის ან ღუსლის შემდეგ, თუ მოსახერხებელია, სანამ სისველე გაშრებოდეს, ორი მუხლი ნამაზის ლოცვა მენდუბია. რადგან აბდესი და ღუსლი თითოეულად წყალობაა, ეს ორი მუხლი ნამაზი მისთვის მადლიერების გამოხატულებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ყველა, ვინც ჩემი აღებული აბდესის მსგავსად აბდესს აიღებს და გონების ფიქრებზე მიცემამდე ორ მუხლ ნამაზს ილოცავს, წარსული ცოდვები მიეტევება.“* (ბუჰარი, ვუდუ, 14)

აბუ ჰურეირე გადმოგვცემს: ალლაჰის შუამავალმა ერთხელ დილის ნამაზის დროს ბილალი ჰაბეშს ჰკითხა:

*„ბილალ, აბა მითხარი შენი ყველაზე კარგი ჩვევა რა არის, რომ ცად ამაღლების ღამეს სამოთხეში შენი ქოშების ბაკუნი მომესმა?“*

წმინდა ბილალმა ასე უპასუხა: *„ჩემი აზრით, ჩემი ყველაზე კარგი ჩვევა, დღე და ღამე, მოშლისთანავე აბდესს ვიღებ. შემდეგ თუკი შევძლებ ნამაზს ვლოცულობ.“* (ბუჰარი, თეჰეჯჯუდი, 17)

სხვა გადმოცემის მიხედვით, ზემოთ მოცემულ წმინდა შუამავლის შეკითხვაზე ბილალმა შემდეგი პასუხი გასცა:

*„აბდესის მოშლისას ყოველთვის აბდესს ვაახ-*

*ლებ. აბდესის განახლებისასაც ყოველთვის ორ მუხლ ნამაზს ვლოცულობ.“*

აბდესისთვის მადლიერების ნამაზი, ნებაყოფლობითი ღვთისმსახურებაა უდიდესი ღმერთის გულის მოსაგებად. ეს ღვთისმსახურება პირველად ბილალი ჰაბეშმა შეასრულა. შემდეგ წმინდა შუამავალსაც მოეწონა, შეაქო და თავის მიმდევრებს ურჩია.

**6. თაჰიათულ მესჯიდ ნამაზი:** თაჰიე სალამის მიცემას ნიშნავს. თაჰიათულ მესჯიდი მეჩეთისთვის სალამის მიცემას ნიშნავს. ყურანში მეჩეთებს „ალლაჰის სახლები“ ეწოდება. ვინმე სახლში რომ შედის, მისი უპირველესი მოვალეობა სახლის პატრონზე მისალმებაა. სალამის ყველაზე შესანიშნავი და ყველაზე კარგი ფორმა ნამაზია. ჯამეში შესული ადამიანი თაჰიათულ მესჯიდ ნამაზის ლოცვით უდიდეს ალლაჰს ესალმება, მას პატივს სცემს და ემსახურება.

მეჩეთის მოსანახულებლად შესულ ადამიანს შეუძლია ნებაყოფლობითი ორი, ან სურვილისამებრ უფრო მეტი, მუხლი ნამაზი ილოცოს. ერთსა და იმავე მეჩეთში რამდენჯერმე თუ შევა ადამიანი, მისალმებისთვის საკმარისია მხოლოდ ერთხელ ილოცოს.

თაჰიათულ მესჯიდ ნამაზი, მეჩეთში შესვლისას დაჯდომამდე უნდა ვილოცოთ. მაგრამ დაჯ-

დომის შემდეგაც ილოცვება. ზოგიერთების აზრით, დაჯდომამდე ლოცვა დროულია, დაჯდომის შემდეგ კი დაგვიანებული. აბუ ქათადეს გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ამ ნამაზთან დაკავშირებით ასე ბრძანებს:

*„ვინც მეჩეთში შევა, ორი მუხლი ნამაზის ლოცვამდე არ დაჯდეს.“* (ბუჰარი, სალათი, 60)

ჯაბირი გადმოგვცემს:

„ერთ დღეს მეჩეთში მისულ შუამავალს ვეახელ. მან დამინახა თუ არა ბრძანა: *„ორი მუხლი ნამაზი ილოცე!“* (ბუჰარი, სალატი, 59)

მესჯიდი ჰარემი აქ მოხსენიებულ მეჩეთებში არ შედის. რადგან მესჯიდი ჰარემისთვის თაჰიიე (მისალმება) ქაბას გარს შემოვლაა. იქ შესული ადამიანი ქაბას ირგვლივ შემოვლებს იწყებს.

მესჯიდში შესულმა მუსლიმანმა, რომელიც რაიმე მიზეზით (ქერაჰათის დრო ან სხვა) თაჰიათულ მესჯიდ ნამაზს ვერ ილოცავს, ოთხჯერ უნდა თქვას:

سُبْحَانَ اللّٰهِ وَالْحَمْدُ لِلّٰهِ وَلاَ اِلٰــهَ اِلاَّ اللّٰهُ وَاللّٰهُ اَكْبَرُ

„დიდება ალლაჰს, რომლის ყოველი თვისება უნაკლოა. მადლობა ალლაჰს ეკუთვნის. არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა. ალლაჰი ყვე-

ლაფერზე უმაღლესია.“

**7. მგზავრობის ნამაზი:** სამგზავროდ მომზადებულმა ადამიანმა აბდესი უნდა აიღოს და ორი მუხლი ნამაზი ილოცოს. ამ ნამაზის ლოცვა მენდუბია. წმინდა შუამავალი სამგზავროდ წასვლას რომ დააპირებდა, აბდესს აიღებდა და ორ მუხლ ნამაზს ლოცულობდა. ლაშქრობიდან დაბრუნებულიც, ამგვარადვე, სახლში შევლამდე ორ მუხლ ნამაზს ლოცულობდა და თავის მიმდევრებსაც იგივეს ურჩევდა:

*„თუკი ვინმე სამგზავროდ წასვლას ისურვებს, წვრილ-შვილს ნალოც ორ მუხლ ნამაზზე უფრო ღირსეულს ვერაფერს დაუტოვებს. (ნამაზი მისი კეთილი შემცვლელი იქნება).“* (თაბერანი)

ქაბ ბინ მალიქი ამბობს: „ალლაჰის შუამავალი მგზავრობიდან (მედინაში) ქუშლუქის დროს რომ დაბრუნდებოდა, პირველად მეჩეთში შეივლიდა, ორი მუხლ ნამაზს ილოცავდა და სახლში ისე მიდიოდა. ხშირად კი მეჩეთში შერჩებოდა.“ (მუსლიმი)

**8. ისთიჰარე ნამაზი:** ორი მუხლისგან შესდგება. ის მინიშნებაა იმისა, ესა თუ ის საქმე ადამიანისათვის სასიკეთო არის თუ არა. პირველ მუხლზე *„ქაფირუნ“* სურის, მეორე მუხლზე კი *„იხლას“* სურის წაკითხვა მუსთეჰაბია. ნამაზის შემდეგ ისთიჰარეს ვედრება, შემდეგ კი ყიბლეს მიმართულებით

დაწოლაა საჭირო. სიზმარში თეთრის ან მწვანეს ნახვა სიკეთეს; შავის ან წითელის ნახვა სიავეს ნიშნავს.

ჯაბირ იბნ აბდილლაჰი გადმოგვცემს: „ალლაჰის შუამავალმა ყველა საქმესთან დაკავშირებით ჩვენ ერთი სურა  და ისთიჰარე გვასწავლა. ასე გვითხრა: „თქვენგან ვინმე რაიმე საქმეს თუ დააპირებს, ფარძის გარდა, ორი მუხლი ნამაზი ილოცოს და ღმერთს ასე შეევედროს:

اَللّٰهُمَّ اِنِّي اَسْتَخِيرُكَ بِعِلْمِكَ وَاَسْتَقْدِرُكَ بِقُدْرَتِكَ
وَاَسْاَلُكَ مِنْ فَضْلِكَ الْعَظِيمِ فَاِنَّكَ تَقْدِرُ وَلَا اَقْدِرُ وَتَعْلَمُ
وَلَا اَعْلَمُ وَاَنْتَ عَلَّامُ الْغُيُوبِ. اَللّٰهُمَّ اِنْ كُنْتَ تَعْلَمُ اَنَّ هَذَا
الْاَمْرَ خَيْرٌ لِي فِي دِينِي وَمَعَاشِي وَعَاقِبَةِ اَمْرِي اَوْ قَالَ
عَاجِلِ اَمْرِي وَآجِلِهِ فَاقْدُرْهُ لِي وَيَسِّرْهُ لِي ثُمَّ بَارِكْ لِي فِيهِ
وَاِنْ كُنْتَ تَعْلَمُ أَنَّ هَذَا الْاَمْرَ شَرٌّ لِي فِي دِينِي وَمَعَاشِي
وَعَاقِبَةِ اَمْرِي اَوْ قَالَ فِي عَاجِلِ اَمْرِي وَآجِلِهِ فَاصْرِفْهُ عَنِّي
وَاصْرِفْنِي عَنْهُ وَاقْدُرْ لِيَ الْخَيْرَ حَيْثُ كَانَ ثُمَّ اَرْضِنِي بِهِ.

*„ჩემო ალლაჰო! იმის გამო რომ შენ უწყი, მინ-*

*და მამცნო ჩემთვის რა არის სასიკეთო. იმის გამო რომ შენ ძალა შეგწევს, შენგან ძალას და გამძლეობას ვითხოვ. შენ დიდსულოვნებასა და სათნოებას, სიკეთესთან მიყვანას ვთხოვ, რადგან შენ ყველაფრისთვის შეგწევს ძალა. მე კი ძალა არ მეყოფა. შენ ყველაფერი უწყი, თუმცა მე არ ვიცი. შენთვის ფარული სამყარო მთლიანად ცნობილია.*

*ჩემო ალლაჰო! ეს საქმე ჩემი რწმენის, ცხოვრების, საქმის დასასრულის, სააქაოსა და საიქიოსთვის თუ სასიკეთოა, მე გამიადვილე და ჩემი ბედი გახადე. შემდეგ ჩემთვის მისგან ნაყოფიერება და ბარაქა მოავლინე. მაგრამ თუკი ეს საქმე ჩემი რწმენის, ცხოვრების, საქმის დასასრულის, სააქაოსა და საიქიოსთვის ბოროტებაა, თავიდან ამაცილე. ჩემს გულში მისდამი მიდრეკილება არ დატოვო და ჩემთვის რაც სასიკეთოა, ის გამიადვილე, შემდეგ ჩემგან კმაყოფილი იყავ!“* (ბუჰარი, დეავითი, 48)



## ნამაზის შემდეგ წასაკითხი ვედრებები

ნამაზის შემდეგ ალლაჰის ხსენება და მასზე ვედრება სუნნეთია. სევბანი გადმოგვცემს:

წმინდა შუამავალი ნამაზის დამთავრებისას ღმერთს სამჯერ მიტევებას სთხოვდა. ამბობდა: „ესთაღფირულაჰ“ (ღმერთისგან მიტევებას ვითხოვ). შემდეგ ამბობდა:

اَللّٰهُمَّ اَنْتَ السَّلَامُ وَمِنْكَ السَّلَامُ تَبَارَكْتَ يَاذَا الْجَلَالِ وَالْاِكْرَامِ

„ჩემო ალლაჰო, მარადიული ხარ, ყოველგვარი ნაკლოვანებისგან სუფთა ხარ. სააქაო და საიქიო კეთილდღეობა შენი დახმარებითაა. დიდებულო და პატივსაცემო ჩემო ალლაჰო! შენ წმინდა, ნამდვილი თაყვანისცემის ღირსი ხარ.“ (ეშ შევქანი, ნეილულ ევთარ, II, გვ. 300)

აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი უძვირფასესად თვლიდა წარმოთქმას: „სუბ-

ჰანელლაჰი ველ ჰამდუ ლილლაჰი ვე ლაილაჰე ილლალლაჰუ ვალლაჰუ ექბერ“.

აბუ უმამეს გადმოცემით, წმინდა შუამავალი, ნამაზის ლოცვის შემდეგ აიათელ ქურსის წაკითხვის შესახებ ასე ბრძანებს:

*„ყველა, ვინც ფარძ ნამაზზე მიყოლებით აიათელ ქურსს წაიკითხავს, მას სამოთხეში შესასვლელად მხოლოდ სიკვდილი დააკლდება.“* (თაბერანი)

ერთ სხვა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ვინც ნამაზზე მიყოლებით აიათელ ქურსს წაიკითხავს, მეორე ნამაზამდე ალლაჰის მფარველობა ექნება.“* (ჰეისემი, მეჯმუზ ზევაიდ ტ. 2, გვ. 148)

აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი თავის მიმდევრებს არიგებდა:

„ვინც ყოველი ნამაზის წაკითხვის შემდეგ ოცდაცამმეტჯერ „სუბჰანალლაჰ“, ოცდაცამმეტჯერ „ელჰამდულილლაჰ“, ოცდაცამმეტჯერ „ალლაჰუ ექბერ“ იტყვის, ყველა ერთად ოთხმოცდაცხრამეტს შეადგენს და ალლაჰის სახელების რაოდენობის ტოლია, მეასედ კი დაამატებს:

لاَ اِلٰـــهَ اِلاَّ اللّٰهُ وَحْدَهُ لاَ شَرِيكَ لَهُ لَهُ الْمُلْكُ وَلَهُ الْحَمْدُ وَهُوَ عَلٰى كُلِّ شَيْءٍ قَدِيرٌ

*ესე იგი: „არ არსებობს ღმერთი გარდა ალ-*

*ლაჰისა. ერთადერთი ღმერთი მხოლოდ ის არის. მოზიარეც არ ჰყავს. მთელი სამფლობელო მას ეკუთვნის. ყველა ქება-დიდება და მადლობა მას ეკუთვნის, ის ყოვლისშემძლეა," ზღვის ქაფის ოდენობის ცოდვა რომ ჰქონდეს, მიეტევება."* (მუსლიმი, მესაჯიდი, 144)

აბუ ჰურეირეს გადმოცემით, ერთ დღეს ღარიბი მუჰაჯირები წმინდა შუამავალთან მივიდნენ და უთხრეს:

*„მდიდრებმა უამაღლესი საფეხურები, მარადიული სიკეთეები მოიპოვეს."*

წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

*„რა გააკეთეს?"*

*„ისინი ჩვენს მსგავსად ნამაზს ლოცულობენ, ჩვენს მსგავსად მარხულობენ, ბევრ მოწყალებას იღებენ, ჩვენ კი მოწყალებას ვერ ვცემთ."*

წმინდა შუამავალმა ანუგეშა:

*„თქვენ ისეთ რამეს გასწავლით, რომ თქვენზე წინ წასულებს დაეწევით. შეიძლება გაუსწროთ კიდეც. თქვენს შემდეგ ისე თუ არ გააკეთებენ, როგორც თქვენ გააკეთებთ, თქვენზე ღირსეულნი ვერ იქნებიან."*

*„გვასწავლე ალლაჰის შუამავალო!"*

*„ყველა ნამაზის შემდეგ ოცდაცამეტ-ოცდა-*

*ცამმეტჯერ „სუბჰანელლაჰ“, „ელჰამდულილლაჰ“; „ალლაჰუ ექბერ“ წარმოთქვით.“* (მუსლიმი, მესაჯიდი, 142)

## თესპის (კრიალოსანი) გამოყენება

ნამაზის შემდეგ თესპით დათვლა გამოგონილი ჩვეულება კი არა, წმინდა შუამავლის სუნნეთია. წმინდა შუამავლმა თავის ცოლს საფიეს ურჩია, რაოდენობრივი სიზუსტისათვის ქვის ნატეხები ან ხურმის კურკები გამოეყენებინა. დეილემის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„თესპა რა ლამაზი შემხსენებელია.“* (აბუ დავუდი, თერჯემე და შერჰი, ტ. 5, გვ. 500)

არსებობს გადმოცემა, რომ აბუ ჰურეირეს ორას მარცვლიანი თესპა ჰქონდა და ყოველ ღამეს, დაწოლისას, ალლაჰის სახსენებელ სიტყვებს თესპით ითვლიდა. (ჰაიატუს საჰაბე, ტ. 3, გვ. 323)

ისლამის სწავლულები და დიდი წმინდანები თესპას იყენებდნენ. ჯუნეიდ ბაღდადი თესპის შესახებ ბრძანებდა:

„მე უდიდეს ალლაჰთან დამაახლოებელ ამ ნივთს არ უარვყოფ.“ მას თესპა ხელიდან სიკვდილის სარეცელზეც კი არ გაუგდია. დიდი სწავლული აბდულყადირ გეილანიც სიცოცხლის ბოლომდე თესპას იყენებდა.

ხელოსნები თესპებს ამზადებენ ხის, მეტალ-ის და ძვირფასი ქვებისგან. ისლამის რწმენის სიმბოლო, თესპა საუკუნეების განმავლობა-ში მუსლიმანებისთვის გულის მოსაგებად და სიყვარულის მოსაპოვებლად ყველაზე ლამაზ საჩუქრად ითვლება.

## ვედრება

ვედრება ადამიანების მიერ უდიდესი ღმერ-თისთვის ხვეწნა-მუდარით იმის თხოვნაა, რაც სჭირდებათ.

ვედრება: ადამიანის მიერ ღმერთის ცნობა, მისი სიდიადის და უსაზღვრო ძალის წინაშე თავისი უსუსურობის აღიარება და ღრმა სიყვარულითა და პატივისცემით მისგან დახმარების თხოვნაა.

ყურანში ნაბრძანებია:

**„...ჩემმა ღმერმა რა დაგიფასოთ რომ არა თქვე-ნი ვედრება?“** (სურა ფურყანი, აიათი 77)

ეს აიათი განმარტავს, უდიდესი ღმერთი რა მნიშვნლლობას ანიჭებს ვედრებას.

ალლაჰის შუამავალი აღნიშნავს, რომ ვედრება ალლაჰის მსახურების ყველაზე კარგი ფორმაა.

*„ვედრება ღვთისმსახურების არსია.“* (თირმიზი, დეავითი, 1)

## ვედრების წესები

ვედრებას წესები და პირობები აქვს. ამ წესების და პირობების დაცვა მის ასრულებას განაპირობებს. ვედრებაში მთავარი გულწრფელობა და სიყვარულია. ვედრების შესმენის პირობა სულისა და გულის გაწმენდაა. მავედრებელი უპირველესად ჰალალი ლუკმით უნდა იკვებებოდეს, სული უნდა გაწაფოს, ღმერთის ხსენებას ყურადღება მიაქციოს და გული სიკვდილისგან იხსნას. (რ. მ. სამი, ბაყარა სურის კომენტარები, გვ. 236)

სწავლულები ამბობენ: „ვედრება ზეცის კარების გასაღებია. ამ გასაღების კბილები ჰალალი ლუკმაა. ესე იგი ჰალალი ლუკმის გარეშე ეს გასაღები არაფერში გამოდგება. იმისთვის, რომ ვედრება შესმენილ იქნეს, ის გულწრფელობით უნდა აღვლინდეს, საზრდო და სამოსი ჰალალი უნდა იყოს."

ვედრების შესმენის ერთ-ერთი მთავარი პირობა მინდობა და მთელი ყურადღების მისდამი მიმართვაა.

ალლაჰს მშვიდად და მორჩილად, შიშნარევი და იმედიანი გულით, დაჟინებულად უნდა ვევედროთ და უნდა გვწამდეს, რომ ვედრება უცილობლად აგვისრულდება.

ვედრების დასაწყისსა და დასასრულს სალა-

თის წაკითხვა ვედრების შესმენის მიზეზი ხდება. თავისუფალ დროს, ხშირად უნდა ვიკითხოთ სალათი, გულში მუდამ სიყვარული უნდა სუფევდეს, უნდა ვეცადოთ ალლაჰის შუამავლის სამაგალითო ზნეობისგან და მისი დიდი პიროვნებისგან წილი მივიღოთ. იმისათვის, რომ ამ მდგომარეობას ვეზიაროთ, ქვემოთ მოცემულ ჰადისს უნდა მივაქციოთ ყურადღება:

უბეი ბინ ქაბი გადმოგვცემს: „წმინდა შუამავალს ვკითხე: „ალლაჰის შუამავალო! მე შენთვის ბევრ სალათს წარმოვთქვამ, ვედრებისას რამდენი დრო დავუთმო?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თქვენი ვედრებიდან რამდენი დროც გსურთ სალათისთვის გამოყეთ, მაგრამ რაც უფრო მეტ დროს დაუთმობთ, თქვენთვის უკეთესი იქნება.“*

*„თუ ასეა ვედრების ნახევარს სალათს დავუთმობ.“*

*„რამდენიც გინდა იმდენი დაუთმე, მაგრამ რაც უფრო მეტ დროს თუ დაუთმობ, შენთვის უკეთესი იქნება.“*

მე კვლავ ვკითხე: *„ამ შემთხვევაში ორი მესამედი საკმარისი იქნება?“*

*„რამდენიც გინდა, მაგრამ თუ გაზრდი, შენთვის კარგი იქნება.“*

*„რადგან ასეა, ვედრებისთვის გამოყოფილ დროს თუკი შენდამი სალათს დავუთმობ მოსაწონი იქნება?“*

*„ამ შემთხვევაში ალლაჰი ყველა დარდისგან გაგათავისუფლებს და ცოდვებს მოგიტევებს.“* (თირმიზი, ქიამეთი, 23)

ადამიანი, რომელიც ღმერთს ევედრება, უნდა დაფიქრდეს, რომ სამყაროს ღმერთის წინაშე იმყოფება და უხმოდ, ქედმოხრილი, ღრმა მოკრძალებით, იმედიანად და მორჩილად უნდა ევედროს ალლაჰს.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„თქვენ არც ყრუს მიმართავთ და არც იმას, ვინც თქვენს გვერდით არ იმყოფება. თქვენ ევედრებით მას, ვისაც ძალიან კარგად ესმის და თქვენს გვერდით არის. ის თქვენთან ერთად არის.“*

აიათში ნაბრძანებია:

**„ჩემი მსახურები, შენ ჩემს შესახებ რომ გკითხავენ, უთხარი, მე მათთან ძალიან ახლოს ვარ. მე შევისმენ მათ ვედრებებს, ვინც მევედრება.“** (სურა ბაყარა, აიათი 186)

რისალეი ქუშეირი გადმოგვცემს: „ნათქვამია ისიც რომ: „როცა მორწმუნე ადამიანი ალლაჰს

ევედრება, ვედრებისას გულწრფელობა და მასთან კავშირი იზრდება, ალლაჰსაც ის უყვარდება. ამიტომ ჯებრაილს უბრძანებს:

„ჩემი მსახურის ვედრებაზე პასუხი დააგვიანე, მიყვარს როცა ის ვედრებას აგრძელებს და მისი ხმა მესმის.“

ძნელბედობის ჟამს ბოროტი ადამიანიც ვედრებას მიმართავს, მაგრამ ის თავისი ვეედრებით ალლაჰს აწუხებს. ალლაჰი ჯებრაილს უბრძანებს:

„ჩემი მონა-მსახურის ვედრება ახლავე შეასრულე, მეტჯერ მისი ხმის გაგონება აღარ მინდა.“ (რ. მ. სამი, ბაყარა სურის კომენტარები, გვ. 236)

ვედრება, მადლობის გადახსახდელი სალველეთი უნდა დავიწყოთ: **„ელ-ჰამდუ ლილლაჰი რაბბილ ღალემინ ვეს სალათუ ვეს სელამუ ღელა სეიიდინა მუჰამმედინ ვე ალიჰი ვე საჰბიჰი ეჯმაინ.“** წმინდა შუამავალმა დააქო ადამიანი, რომელმაც ვედრებას სალველე წაუმძღვარა. მას უთხრა:

*„ნამაზის მლოცველო ადამიანო! ღმერთს შეევედრე, შენი ვედრება შესმენილ იქნება.“* (თირმიზი, დეავათი 65)

მოკრძალებული მორწმუნე ალლაჰის ასი სახელით, ყურანიდან და ჰადისებიდან შესწავლი-

ლი და წმინდანებისგან დარჩენილი ვედრებებით უნდა ევედროს ალლაჰს.

ვედრების შესმენის საათები და ადგილები საიდუმლოა. ისე როგორც შესმენილია განთიადის წინ შესრულებული ვედრებები, ასევე შეისმინება ფარძი ნამაზების შემდეგ შესრულებული ვედრებები. წმინდა შუამავალს როცა ჰკითხეს:

„რომელი ვედრება შეისმინება?“ – ბრძანა:

*„ღამის ბოლო ნაწილში და ყოველი ფარძი ნამაზის შემდეგ შესრულებული ვედრება.“* (თირმიზი, დეავითი, 79)

## ჩვენი ვედრება

აქ მინდა მოვიყვანო ღრმად პატივცემული, მუსა თოფბაშის ნამაზის შემდეგ წაკითხული ვედრება. ამ ვედრების წყალობით ალლაჰმა მუჰამმედის მიმდევრებს წყალობა, შემწეობა და კეთილგანწყობა არ მოაკლოს.

„ღმერთო ჩემო! ჩვენ ნამაზის სწორად მლოცველებად გვაქციე! უეჭველია, რომ ნამაზში ბევრი საიდუმლო დევს, ჩვენ ამ საიდუმლოებების შესახებ გვამცნე! ჩვენი რწმენა, გულწრფელობა, ზნეობა და სიყვარული მუდმივად გაზარდე, რომ მორჩილად შევძლოთ ღვთისმსახურების შესრულება. შენ დასაწყისი და დასასრული არ გაქვს, უდიდე-

სი ხარ. საზღვარი არ გაქვს, ყველაზე მოწყალე და ერთადერთი მიმტევებელი შენ ხარ.

ჩვენ სუსტი, დაუმორჩილებელი, საცოდავი არსებები ვართ. ჩვენ შეგვიწყალე! გვაპატიე ნებით თუ უნებლიედ ჩადენილი შეცდომები, შენგან მიტევებას ვითხოვთ, შენ გეფარებით.

მიუხედავად იმისა, რომ დათვლილი დღეები მუდმივად კლებულობს, წესრიგში ვერ ჩავდექით და შენი მონა-მსახურობის გზას ვერ დავადექით. ეს სადამდე გაგრძელდება? ეს ჩვენი არეულ-დარეული მდგომარეობა გვადარდებს, გვამწუხრებს. მადლობა ღმერთს, რომ ამის მიუხედავად, უიმედობაში არ ვვარდებით.

უდიდესო ალლაჰო! შენ ჩვენი გულები იცი! შენი დიდსულოვნებითა და კეთილგანწყობით ისინი გამოასწორე! ჩვენი ცოდვებიც უწყი ისინი თან დაფარე და თან გვაპატიე! ჩვენ შენს მიერ აკრძალულ ადგილებში კი არა, შენს ნაბრძანებ ადგილებზე გვამყოფე! ჩვევად გვიქციე მუდმივად შენი ხსენება და ღვთიმოსაობა!

ჩვენ შენს ჭეშმარიტ, მგრძნობიარე მსახურებად გვაქციე! ჩვენი სიყვარული, სიხარული და გულწრფელობა გაგვიზარდე. მოგვაშორე ყველაფერი, რაც შენგან გვაშორებს. ჩვენ, შენ ხალხთან ახლოს გვამყოფე. ისინი ჩვენ შეგვაყვარე, შენ მოგწონს მათი ჩვენდამი სიყვარული.

შენს გარეშე ერთ წამსაც ვერ ვსუნთქავ! გახარებულიც და დარდში ჩავარდნილიც – ყოველ წამს შენთან ერთად ვიქნებით. ჭეშმარიტ გზას, ღვთის სამსახურს არ დაგვაშორო, ჩვენი ყველა ცუდი მდგომარეობა კარგით შეცვალე, შენი კმაყოფილებით დაგვასაჩუქრე.

შენი საყვარელი შუამავლის, მისი ოჯახის, თანამიმდევრების და წმინდანების ხათრით, ღმერთო!“ (სადიქ დანა, ალთინოლუქ სოჰბეთლერი, ტ. 2, გვ. 146)

## ყურანი ქერიმიდან ამოღებული ვედრებები

წმინდა ალის გადმოცემით, ალლაჰის შუამავალი ვედრების განსაკუთრებულობას ყურადღებას ანიჭებდა და ამას თანამიმდევრებსაც ურჩევდა. (აბუ ჰაასენ ენ ნებევი, ღვთისმსახურება და სულის აღზრდა, გვ. 128)

წმინდა ადამისა და წმინდა ევას ვედრება:

رَبَّنَا ظَلَمْنَا اَنْفُسَنَا وَاِنْ لَمْ تَغْفِرْ لَنَا وَتَرْحَمْنَا لَنَكُونَنَّ مِنَ الْخَاسِرِينَ

**„ღმერთო ჩვენო! ჩვენ საკუთარ თავს უსამართლოდ მოვექეცით, თუ ჩვენ არ გვაპატიებ და არ შეგვიბრალებ, უეჭველად დაზარალებულთაგან ვიქნებით.“** (სურა აარაფი, აიათი 23)

წმინდა შუაიბის ვედრება თავისი ტომის წინააღმდეგ:

رَبَّنَا افْتَحْ بَيْنَنَا وَبَيْنَ قَوْمِنَا بِالْحَقِّ وَأَنْتَ خَيْرُ الْفَاتِحِينَ

**„ღმერთო ჩვენო! ჩვენსა და ჩვენს ტომს შორის სამართალი გაარჩიე, რადგან შენ ყველაზე სასიკეთო სამართალს არჩევ.“** (სურა აარაფი, აიათი 89)

წმინდა იბრაჰიმის ვედრება:

رَبَّنَا هَبْ لَنَا مِنْ اَزْوَاجِنَا وَذُرِّيَّاتِنَا قُرَّةَ أَعْيُنٍ وَاجْعَلْنَا لِلْمُتَّقِينَ اِمَاماً

**„ღმერთო ჩვენო! ჩვენი თვალების გამნათებელი მეუღლეები და შთამომავლები გვიწყალობე და ღვთისმოშიშთა წინამძღოლებად გვაქციე!“** (სურა ფურქანი აიათი 74)

رَبَّنَا اغْفِرْ لِى وَلِوَالِدَىَّ وَلِلْمُؤْمِنِينَ يَوْمَ يَقُومُ الْحِسَابُ

**„ღმერთო ჩვენო! განკითხვის დღეს ჩემს დედ-მამასა და მორწმუნეებს (თავიანთი ქმედებები) მიუტევე.“** (სურა იბრაჰიმი, აიათი 41)

ენეს იბნ მალიქის გადმოცემით, ალლაჰის შუა-

მავალი ხშირად შემდეგ ვედრებას კითხულობდა:

رَبَّنَا اٰتِنَا فِى الدُّنْيَا حَسَنَةً وَفِى الْاٰخِرَةِ حَسَنَةً وَقِنَا عَذَابَ النَّارِ

**„ღმერთო ჩვენო! ჩვენ სააქაოშიც სიკეთე და სილამაზე გვიწყალობე, საიქიოშიც სიკეთე და სილამაზე გვიწყალობე. ჩვენ ცეცხლის** (ჯოჯოხეთის) **სატანჯველისგან დაგვიცავი!“** (სურა ბაყარა, აიათი 201)

წმინდა იუნუსის ვედრება:

لَا اِلٰـهَ اِلَّا اَنْتَ سُبْحَانَكَ اِنِّى كُنْتُ مِنَ الظَّالِمِينَ

**„არ არსებობს ღმერთი შენს გარდა. შენ გადიდებ. მე მართლაცდა უსამართლოთაგან ვარ.“** (სურა ენბია, აიათი 87)

ცად ამაღლების ღამეს ნასწავლი ვედრება:

رَبَّنَا لَا تُؤَاخِذْنَا اِنْ نَسِينَا اَوْ اَخْطَأْنَا رَبَّنَا وَلَا تَحْمِلْ عَلَيْنَا اِصْرًا كَمَا حَمَلْتَهُ عَلَى الَّذِينَ مِنْ قَبْلِنَا رَبَّنَا وَلَا تُحَمِّلْنَا مَا لَا طَاقَةَ لَنَا بِهِ وَاعْفُ عَنَّا وَاغْفِرْ لَنَا وَارْحَمْنَا اَنْتَ مَوْلٰـينَا فَانْصُرْنَا عَلَى الْقَوْمِ الْكَافِرِينَ

**„ღმერთო ჩვენო! თუ დაგვავიწყდება ან შევცდებ-**

**ით, პასუხი არ მოგვთხოვო!**

**ღმერთო ჩვენო! მძიმე ტვირთი არ დაგვაკისრო ისე, როგორც ჩვენს წინამორბედებს დააკისრე!**

**ღმერთო ჩვენო! არ დაგვაკისრო ის, რისთვისაც ძალა არ შეგვწევს. ჩვენ გვაპატიე, მოგვიტევე, შეგვიწყალე, რადგან შენ ჩვენი ღმერთი ხარ. ურწმუნო საზოგადოების წინაშე უკვე დაგვეხმარე!"** (სურა ბაყარა, აიათი 286)

## მაგალითები წმინდა შუამავლის ვედრებებიდან

წმინდა აბუ ბაქრმა ალლაჰის შუამავალს თხოვა: „ალლაჰის შუამავალო! ისეთი ვედრება მასწავლე, რომ ნამაზის შემდეგ ვიკითხო".

წმინდა შუამავალმა შემდეგი ვედრება ბრძანა:

اَللّٰهُمَّ اِنِّى ظَلَمْتُ نَفْسِى ظُلْماً كَثِيراً وَلاَ يَغفِرُ الذُّنُوبَ اِلاَّ اَنْتَ فَاغفِرْ لِى مَغْفِرَةً مِنْ عِنْدِكَ وَارْحَمْنِى اِنَّكَ اَنْتَ الْغَفُورُ الرَّحِيمُ

*„ღმერთო! მე საკუთარ თავს ძალიან უსამართლოდ მოვექეცი. ცოდვების მიმტევებელი მხოლოდ შენ ხარ. ასე რომ, შენი მიტევების წყალობით მაპატიე! შემიწყალე. უეჭველია, მიმტევებელი, შემცოდებელი შენ ხარ."* (ბუჰარი, ეზანი, 149)

წმინდა მუაზი გვიყვება, რომ ალლაჰის შუამავალმა მას ხელი მოკიდა და უთხრა:

*„მუაზ, ვფიცავ ალლაჰს მიყვარხარ. მუაზ გირჩევ ყველა ნამაზის შემდეგ არ დაგავიწყდეს:*

اَللّٰهُمَّ اَعِنِّى عَلٰى ذِكْرِكَ وَشُكْرِكَ وَحُسْنِ عِبَادَتِكَ

„ჩემო ალლაჰო! დამეხმარე, რათა შენ კარგად მოგიხსენო, მადლობა გადაგიხადო და გემსახურო!“ (აჰმედ იბნ ჰანბელი 5, 247)

ალლაჰის შუამავალი ხშირად ღმერთს ასე ევედრებოდა:

يَامُقَلِّبَ الْقُلُوبِ ثَبِّتْ قَلْبِى عَلٰى دِينِكَ

„გულების მმართველო, ღმერთო ჩემო! გულში მტკიცე რწმენა ჩამინერგე!“ (თირმიზი, დეავათი, 85)

აბუ ბაქრის გადმოცემით, ნამაზის შემდეგ ალლაჰის შუამავალი ღმერთს შემდეგნაირად ევედრებოდა:

اَللّٰهُمَّ اِنِّى اَعُوذُ بِكَ مِنَ الْكُفْرِ وَالْفَقْرِ وَعَذَابِ الْقَبْرِ

*„ჩემო ალლაჰო! ურწმუნოების, სიღარიბისა და საფლავის სატანჯველისგან შენ გეფარები.“* (ნებევი, ვედრებები და ხსენებები, გვ. 161)

ენესის გადმოცემით, წმინდა შუამავალმა ფატიმას უთხრა:

*„ფატიმა, მინდა რაღაც გირჩიო, ხელს ხომ არაფერი გიშლის? შენ ერთ ვედრებას გასწავლი და ის დილა-საღამოობით იკითხე!*

يَا حَيُّ يَا قَيُّومُ بِرَحْمَتِكَ اَسْتَغِيثُ وَلاَ تَكِلْنِي اِلىٰ نَفْسِي
طَرْفَةَ عَيْنٍ وَاَصْلِحْ لِي شَأْنِي كُلَّهُ

*„მარადიულო, თავისთავად არსებულო, შენი ძალით მთელი სამყაროს შემქმნელო, უდიდესო ალლაჰო! შენს წყალობას ვეფარები, თვალის დახამხამებას რომ სჭირდება, ისეთი მცირე დროითაც არ მიმატოვო. ჩემი ყველა საქმე და მდგომარეობა მოაწესრიგე, ღმერთო!“* (ნესაი და ჰაქიმი)

საად ბინ აბი ვაქასის გადმოცემით, წმინდა შუამავალი ყოველი ნამაზის შემდეგ ალლაჰს შემდეგი ვედრებით ეფარებოდა:

اَللّٰهُمَّ اِنِّي اَعُوذُ بِكَ مِنَ الْبُخْلِ وَاَعُوذُ بِكَ مِنَ الْجُبْنِ وَاَعُوذُ بِكَ
مِنْ اُرَدَّ اِلىٰ اَرْذَلِ الْعُمُرِ وَاَعُوذُ بِكَ مِنْ عَذَابِ الْقَبْرِ.

*„ჩემო ალლაჰო! სიძუნწისგან შენ გეფარები, ლაჩრობისგან შენ გეფარები, მოხუცებულობის ბოლო*

*ზღვრამდე მიღწევისგან შენ გეფარები, ამქვეყნიური მღელვარებისგან შენ გეფარები, საფლავის სატანჯველისგან შენ გეფარებ!“ (ბუჰარი, ეზანი, 149)*

ზეიდ ბინ ერქამის გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ღმერთს შემდეგნაირად ევედრებოდა:

اَللّٰهُمَّ اِنِّى اَعُوذُ بِكَ مِنْ عِلْمٍ لاَ يَنْفَعُ وَمِنْ قَلْبٍ لاَ يَخْشَعُ وَمِنْ نَفْسٍ لاَ تَشْبَعُ وَمِنْ دَعْوَةٍ لاَ يُسْتَجَابُ لَهَا .

*„ჩემო ალლაჰო! უსარგებლო ცოდნის, დაუმორჩილებელი გულის, გაუმაძღარი ვნების, შეუსმენელი ვედრებისგან შენ გეფარები.“* (მუსლიმი, ზიქრი, 18)

ალლაჰის შუამავალმა, წმინდა აიშეს, ყადირის ღამეს წასაკითხი შემდეგი ვედრება ასწავლა:

اَللّٰهُمَّ اِنَّكَ عَفُوٌّ تُحِبُّ الْعَفْوَ فَاعْفُ عَنِّى

*„ჩემო ალლაჰო! შენ მიმტევებელი ხარ, მიტევება გიყვარს, მომიტევე!“* (თირმიზი, დეავითი, 84)

მორწმუნეებს დილის, საღამოს და ძილისწინა ნამაზების შემდეგ – ათჯერ, ნაშუადღევის ნამაზის შემდეგ კი – ასჯერ შემდეგის თქმას ურჩევდა:

بِسْمِ اللّٰهِ الرَّحْمـٰـنِ الرَّحِيمِ وَلاَ حَوْلَ وَلاَ قُوَّةَ اِلاَّ بِاللّٰهِ الْعَلِيِّ الْعَظِيمِ.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„საფრთხეში ჩავარდნისას თქვი: „მოწყალე და შემწყალებელი ალლაჰის სახელით, უზენაეს ალლაჰზე თავშეფარის, მისგან დახმარების თხოვნის გარდა სხვა გზა არ არსებობს, რამეთუ უდიდესი ალლაჰი მათი პატივისცემით მრავალ უბედურებას გაანადგურებს.“* (რამუზულ ეჰადის, გვ. 66)

ალლაჰის წინაშე არ არსებობს უფრო საყვარელი ვედრება, ვიდრე სხვა მორწმუნეებისთვის შევედრება მათ დაუსწრებლად. ამიტომაც წმინდანები, ღმერთს შემდეგნაირად ევედრებოდნენ:

اَللّٰهُمَّ اغْفِرْ اُمَّةَ مُحَمَّدٍ
اَللّٰهُمَّ احْفَظْ اُمَّةَ مُحَمَّدٍ
اَللّٰهُمَّ انْصُرْ اُمَّةَ مُحَمَّدٍ

„ჩემო ალლაჰო, მუჰამმედის მიმდევრებს მიუტევე, მუჰამმედის მიმდევრები დაიცავი, მუჰამმედის მიმდევრებს დაეხმარე!“

## ეპილოგი

მუსლიმანმა მატერიალურ და სულიერ სისუფთავეს დიდი მნიშვნელობა უნდა მიანიჭოს, ტუალეტის წესებს დაემორჩილოს, ისთიბრასა და ისთინჯას ყურადღება მიაქციოს. აბდესი წესების შესაბამისად პატივისცემით და მშვიდად უნდა აიღოს, უნდა ეცადოს, რომ ყოველ წამს აბდესიანი იყოს.

ნამაზი თადილი ერქანის შესაბამისად დროულად, ნაბრძანები ფორმით, მორჩილებითა და სწორად უნდა ილოცოს.

იმისათვის, რომ ნამაზის მორჩილებითა და მშვიდად ლოცვა შეძლოს, გულის გაწმენდით მისი დონის ამაღლებას უნდა ეცადოს. ვინაიდან, ნამაზზე მორჩილების ხარისხი გულის დონესთან არის დაკავშირებული.

ბავშვებსაც ნამაზის მნიშვნელობასა და არსზე უნდა მოვუთხროთ. უნდა ვეცადოთ, მათმაც ისარგებლონ მისი ღირსებითა და ნაყოფიერებით. ამავე დროს ისინი უნდა მივაჩვიოთ მეჩეთს და ჯამაათით ლოცვას.

ჯგუფურად ლოცვისადმი გულმოდგინება უნდა გამოვიჩინოთ, ამ საშუალებით სულიერ ძმებთან კავშირი გვჭირდება. ისლამური ძმობისთვის რაც აუცილებელია ის უნდა ვაკეთოთ და ნამაზზე მიღებული სიმშვიდე მათაც უნდა შთავუნერგოთ.

ნამაზი უდიდესი ღმერთის მიერ ჩვენზე გადმოცემული ყველაზე დიდი ანაბარია და უნდა ვეცადოთ, რომ ის ყველაზე ლამაზი ფორმით დავუბრუნოთ. ყველა ნამაზი ისეთი ყურადღებით უნდა ვილოცოთ, თითქოსდა ის ჩვენს მიერ ნალოცი ბოლო ნამაზი იყოს.

ნამაზის ლოცვისას მორჩილებას უნდა მივაქციოთ ყურადღება. უნდა დავფიქრდეთ, რომ უდიდესი ღმერთის წინაშე ვიმყოფებით და კეთილგანწყობის გრძნობით ველაპარაკებით. ვეცადოთ, რომ ეს სიმშვიდის მდგომარეობა მეორე ნამაზამდე გაგვყვეს.

მუსლიმანი ნამაზს ღვთიური მოპატიჟებით, ეზანით იწყებს, აბდესით – ემზადება. პირველადი სუნნეთის ლოცვით ადამიანის გული ფარძი ნამაზისთვის მზადდება. მლოცველი დასაწყისი თექბირით უდიდესი ღმერთის წინაშე დგება. ყიამი – რუქუსთვის, რუქუ კი – სეჯდესთვის მომზადებაა. ადამიანი სეჯდის მიღებით ყველაზე ახლოს არის ღმერთთან. ის ნამაზზე უდიდეს ღმერთთან ყოფნის სიამოვნებას შეიგრძნობს. ამგვარად ადამიანი ნამაზით ცად ამაღლებისგან თავის წილს ღებულობს.

ნაფილე ნამაზებიც უნდა შევასრულოთ, რადგან ნაფილე ნამაზები უდიდეს ღმერთთან დაახლოების და დაკმაყოფილების საშუალებებია. უნდა

ვეცადოთ, რომ განსაკუთრებით განთიადის წინ ფხიზლად ვიყოთ და მისი სულიერებით ვისარგებლოთ.

უდიდესმა ღმერთმა ჩვენ და ყველა სულიერ ძმებს წილად გვარგუნოს ნამაზის შესაბამისად ლოცვა და მისი ყველა სიკეთის სარგებლობის ბედნიერება!

წიგნს მინდა დავასრულო წმინდა იბრაჰიმის შუამავლი იმ ვედრებით, რომელიც ყურანშია :

**„ღმერთო ჩემო!**

**მე და ჩემი შთამომავლები მუდმივად ნამაზის მლოცველებად გვაქციე!**

**ღმერთო ჩემო!**

**ისმინე ჩემი ვედრება!“** (სურა იბრაჰიმი, აიათი 40)

ამინ!



# სარჩევი



 370

371

 372